# ლოცვის მასწავლებელი








ლოცვის შესასწავლად ილუსტრირებული დამხმარე სახელმძღვანელო

**მთავარი რედაქტორი:**

ზურაბ მიქელაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

გელა გოგიტიძე

**კორექტორი:**

ზურაბ მიქელაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

უშანგი ბოლქვაძე

ISBN:
978-9941-0-4458-8

**თარგმნილია:**

*Asım Uysal „Abdest - Gusül - Namaz Öğreniyorum“*

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

გამომცემლობა ერქამი: 2020 – წელი

# ლოცვის მასწავლებელი

V - გამოცემა




ბათუმი - 2020



**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიმ**
ვიწყებ ალლაჰის სახელით, ამ სამყაროში ყველას შემბრალებლისა და განკითხვის დღეს მხოლოდ მორწმუნეების მწყალობლისა.

**ბისმილლაჰ**

როცა წარმოვთქვამ მე სიტყვა ,,ალლაჰს”,
რწმენით ივსება ეს ჩემი გული,
გაღვიძებისას ვამბობ **,,ბისმილლაჰ”-ს**,
ვგრძნობ, რომ არა ვარ მე დაკარგული.

მატარე სწორ გზით, ღმერთო ძლიერო,
რათა იმქვეყნად ვიბედნიერო!
ვჭამ, ვსვამ, ვთამაშობ—მივმართავ ,,**ალლაჰს**”,
მისი ხსენება არ არის რთული,

გავიმეორებ ათას **,,ბისმილლაჰ”-ს,**
მისპეტაკდება მე უფრო სული,
მატარე სწორი გზით, ღმერთო ძლიერო,
რათა იმქვეყნად ვიბედნიერო!

არ დავივიწყებ არასდროს ,,**ალლაჰ**”**-ს**,
არ დავიღლები მისი ხსენებით,
ყველა საქმის წინ ვიტყვი **,,ბისმილლაჰ”-ს,**
სხვისთვის ნიმუშის, სწორ გზის ჩვენებით.
მატარე სწორ გზით, ღმერთო ძლიერო,
რათა იმ ქვეყნად ვიბედნიერო!





# მოკლე კითხვები და პასუხები რწმენის შესახებ

**ვინ გაგაჩინა შენ?** -უზენაესმა ალლაჰმა.

**საიდან მოვედით და საით მივდივართ ჩვენ?** -მოვედით ალლაჰისაგან და მასვე დავუბრუნდებით.

**რისთვის ვართ გაჩენილნი?-** ალლაჰისადმი მსახურებისა და თაყვანისცემისათვის.

**რას აღნიშნავს ალლაჰისადმი მსახურება?**-მისდამი თაყვანისცემას, შუამავლების გზის გაყოლას, ამქვეყნად ალლაჰის ერთადერთი ჭეშმარიტი რელიგიით—ისლამით ცხოვრებას.

**რა დროიდან ხარ მუსლიმი?**-„ყალუ ბელას" წარმოთქმიდან, ელჰემდულილლაჰ (ქება დიდება ალლაჰს)!

**რას ნიშნავს ,,ყალუ ბელა?"** -სანამ უზენაესი ალლაჰი სამყაროს გააჩენდა, ყველა ადამიანთა სულებს ჰკითხა:

— **ელესთუ ბირაბბიქუმ?-** (ვარ მე თქვენი გამჩენი?)

— დიახ, შენ ჩვენი გამჩენი ხარ! უპასუხეს სულებმა. შენ დაგემორჩილებით და გთხოვთ დახმარებას. ამ სიტყვებს ,,ყალუ ბელა" ეწოდება.

**რომელია შენი რწმენა?-** ჩემი რწმენა ისლამია.

**რომელია შენი წიგნი?-** წმინდა ყურანი.

**შენი ლოცვის მიმართულება საითკენაა?** -მადლმოსილი ქააბასკენ.

**ვისი შთამომავალი ხარ?-** შუამავალ ადამის.

**რომელი შუამავლის მიმდევარი ხარ?-** შუამავალ მუჰამმედის ﷺ.

**რა ერქვა შუამავლის მამას?** -აბდულლაჰი.

**რა ერქვა შუამავლის დედას?-** ემინე.

**რა ერქვა მის ძიძას? -**ჰალიმე.

**რა ერქვა შუამავლის ბაბუას?** -აბდულ მუტტალიბი.

**რა ერქვა მის ბიძას?** აბუ ტალიბი.

**სად დაიბადა ჩვენი შუამავალი ﷺ?** -ქალაქ მექქაში.





**როდის დაიბადა ის?**

-571 წლის 20 აპრილს.

**რა ასაკში გარდაიცვალა ჩვენი შუამავალი ﷺ?**

-63 წლის ასაკში.

**რა ასაკში გარდაიცვალნენ მისი მშობლები?**

-შუამავლის ﷺ მამა გარდაიცვალა მის დაბადებამდე ორი თვით ადრე, ხოლო დედა გარდაიცვალა მაშინ, როდესაც წმინდა მუჰამმედი ექვსი წლის იყო.

**რა ასაკში დაეკისრა მას შუამავლობის მისია?**

-40 წლის ასაკში. იგი ამქვეყნიურ ცხოვრებაში თავის მისიას 23 წლის განმავლობაში ასრულებდა.

**სად მდებარეობს ჩვენი შუამავლის ﷺ საფლავი?**

-შუქმოფენილ ქალაქ მედინაში.

**რამდენი შვილი ჰყავდა ჩვენ შუამავალს ﷺ?**

-შვიდი.

**ქალიშვილები:** ზეინაბი, რუქიე, უმმუ გულსუმი და ფატიმა.

**ვაჟიშვილები:** ყასიმი, აბდულლაჰი, იბრაჰიმი. შუამავლის ﷺ ყველა შვილები, გარდა ფატიმასი, მის სიცოცხლეშივე გარდაიცვალნენ.

**ვინ არიან ჩვენთვის შუამავლის ﷺ ცოლები?**

-ისინი ყველა მუსლიმის დედები არიან.

**ვინ იყვნენ ჩვენი შუამავლის ﷺ პირველი და უკანასკნელი ცოლები?**

-პირველი ცოლია კეთილშობილი ხატიჯე, ხოლო უკანასკნელი— კეთილშობილი აიშე.

**რამდენი შვილიშვილი ჰყავდა ჩვენ შუამავალს ﷺ?**

-ორი: ჰასანი და ჰუსეინი.

**ვისი შვილები არიან ისინი?**

-ალისა და ფატიმასი.





# 32 ფარძი

**რწმენა** *(იმანი)* ნიშნავს გულით ყოველივე იმის დაჯერებას, რაც უზენაესი ალლაჰისგან შუამავალმა მუჰამმედმა ﷺ გადმოგვცა.

## რწმენის 6 პირობა

1 — ალლაჰის არსებობისა და ერთადერთობის რწმენა.
2 — ანგელოზების რწმენა.
3 — ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი წიგნების რწმენა.
4 — ალლაჰის შუამავლების რწმენა.
5 — განკითხვის დღისა და სიკვდილის შემდეგ ხელახლად გაცოცხლების რწმენა.
6 — სიკეთის, ბოროტებისა და ბედისწერის რწმენა.

## ისლამის 5 პირობა

1 — რწმენის დამადასტურებელი **„ქელიმეი შეჰადეთის“** წარმოთქმა. (**ვამოწმებ, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა და ასევე ვამოწმებ, რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია**)
2 — ყოველდღე ხუთი დროის ლოცვის შესრულება.
3 —(მდიდრების მიერ) ყოველწლიურად ქონების ზექათის გადახდა.
4 — რამაზნის მთვარეში მარხვა
5 — მატერიალურად შეძლებისუნარიანი მუსლიმებისთვის ჰაჯობის შესრულება.

## მცირე განბანვის 4 ფარძი — „აბდესი“:

1 — პირისახის დაბანა.
2 — ხელების დაბანა იდაყვების ჩათვლით.
3 — თავის ერთ მეოთხედ ნაწილზე სველი ხელის გადასმა „მესჰი“.
4 — ფეხის ტერფების დაბანა კოჭების ჩათვლით.

**დიდი განბანვის 3 ფარძი — „ღუსლი“:**

1 — პირის სამჯერ წყლით ღრმად გამოვლება.

2 — ცხვირის სამჯერ წყლით ღრმად გამოვლება.

3 — მთელი სხეულის გულდასმით დაბანა ისე, რომ არ დარჩეს მშრალი ადგილი.

**მიწით განბანვის 2 ფარძი — „თეიემმუმი“**

1. განზრახვა თეიემმუმის შესასრულებლად.
2. სუფთა მიწაზე ორივე ხელისგულით შეხება და სახეზე ჩამოსმა, შემდეგ ხელმეორედ შეხება და ხელების განმენდა იდაყვებამდე.

**ლოცვის 12 ფარძი** (6- ლოცვის გარეთ, 6 ლოცვის შიგნით)

**ა) — ლოცვის გარე ფარძები**

1 — მცირე (აბდესი) და დიდი განბანვის (ღუსლი) ან თეიემმუმის (მიწით განბანვა) შესრულება.

2 — ტანსაცმლის და სალოცავი ადგილის გასუფთავება ლოცვის შესასრულებლად.

3 — მამაკაცებისთვის — ჭიპიდან მუხლების ჩათვლით, ხოლო ქალებისთვის — სახის, ხელის მტევნებისა და ტერფების გარდა, მთელი სხეულის დაფარვა.

4 — ლოცვის დროს ქაабას მიმართულებით დადგომა.

5 — ყოველი ლოცვის შესრულება განსაზღვრულ დროს.

6 — **„ნიეთი“:** მიზნის დასახვა.





## ბ) ლოცვის შიგა ფარძები

1 — **„იფთითაჰ თექბირი“:** ლოცვის დაწყება თექბირის წარმოთქმით — **,,ალლაჰუ ექბერ**”.

2 — **„ყიამი“:** ლოცვის შესრულება ფეხზე მდგარ მდგომარეობაში, თუ ამისთვის არ არსებობს დაბრკოლება.

3 — **„ყირაათი“:** ლოცვის დროს ყურანის კითხვა.

4 — **„რუქუღი”**: ლოცვისას წელში მოხრა, დაახლოებით 90 გრადუსით.

5 — **„სუჯუდი“:** ლოცვისას მიწაზე შუბლით შეხება.

6 —**„ყაადეი აახირა“:** ეთთეჰიათის” კითხვის ტოლი დროით ჩოქზე დაჯდომა.

## მოქმედებების სახეები

**ფარძი**— უზენაესი ალლაჰის წინაშე, შესასრულებლად აუცილებელი ბრძანებები ისეთები, როგორიცაა: ლოცვა, მარხვა, ჰაჯობა და ზექათი (ქონების სავალდებულო გადასახადი) და სხვ. ფარძის შეუსრულებლობა ჰარამია. ის, ვინც უარყოფს ფარძს, ურწმუნო გახდება.

**სუნნეთი** — უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ მიერ, სისტემატიურად შესრულებული, მოწონებული და ჩვენთვის გადმოცემული ის ქმედებებია, რომლებიც ადამიანის ყოველდღიურ ცხოვრებაში აისახება. მაგალითად, ლოცვის სიყვარული, ყოველთვის სუფთად ყოფნა, სასიამოვნო სუნამოს პკურება, სულიერ ძმაზე მისალმება, მომღიმარი საუბარი, პატარების მიმართ გულისხმიერება, უფროსების დაფასება და ასე შემდეგ...

**ჰარამი** —რელიგიურად აკრძალული ქმედებებია. მაგალითად, სპირტიანი სასმელების დალევა, ქალის ყოფნა თავსაფრის გარეშე უცხო მამაკაცებთან და ა. შ. ჰარამისგან შორს მყოფი მიიღებს ჯილდოს, ხოლო ახლოს მყოფი ჩაიდენს ცოდვას. ვინც უარყოფს ჰარამს ურწმუნო გახდება.

## საპირფარეშოთი სარგებლობა

• სანამ საპირფარეშოში შეხვალ, აუცილებლად ამოიკეცე შარვლის ბოლოები. ფეხზე მდგარი მოშარდვა მიუღებელია. *(იხ. სურათი 1)*

• საპირფარეშოში ჭამა, სმა და ლაპარაკი არ შეიძლება.

• საპირფარეშოში შედი მარცხენა ფეხით, ხოლო გამოდი — მარჯვენათი. საპირფარეშოს შემდეგ გასუფთავების წესები: ორგანოები განიბანება მარცხენა ხელით. წყლის არქონის შემთხვევაში შეიძლება ქვით სისუფთავის ჩატარება. დასრულების შემდეგ ხელები საპნით კარგად უნდა დავიბანოთ. *(იხ. სურათი 2)*

ამ წესებს განსაკუთრებული ყურადღება უნდა მივაქციოთ მაშინ, როცა ვემზადებით სალოცავად.


1


2

# მცირე განბანვა — „აბდესი“— „ვუდუ“

**აბდესი** მოიცავს სახის, იდაყვების ჩათვლით ხელების, კოჭების ჩათვლით ფეხის ტერფების დაბანას, თავის ერთი მეოთხედი ნაწილზე მარჯვენა სველი ხელის მოსმას.

**აბდესის შესრულების თანმიმდევრობა:**

თუ შესაძლებელია, ქააბას ანუ ყიბლისკენ დადგომა. საკუთარი თავის გასაგონად მიზნის დასახვა. შემდეგ, ელუუზუ ბილლაჰი მინეშ-შეიტანირ-რაჯიმ, ბისმილლაჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ"-ის წარმოთქმა. მაჯებამდე ხელის მტევნების დაბანა. თითებს შორის არ უნდა დარჩეს მშრალი ადგილი. თუ ბეჭედი გიკეთიათ, ბეჭედის ადგილიც წყლით უნდა დავასველოთ. *(იხ. სურათი 3)*



3





მარჯვენა ხელით პირის სამჯერ წყლით გამოვლება. კბილების გახეხვა მისვაქით ან ჯაგრისით. *(იხ. სურათი 4)*



მარჯვენა ხელით ცხვირის წყლით სამჯერ გამოვლება და მარცხენა ხელით ცხვირის მოწმენდა. *(იხ. სურათი 5)*



პირისახის მთლიანად დაბანა, სამჯერ . *(იხ. სურათი 6)*


6

ჯერ მარჯვენა, ხოლო შემდეგ მარცხენა ხელის სამჯერ დაბანა იდაყვების ჩათვლით. *(იხ. სურათი 7-8)*


7


8

მარჯვენა სველი ხელის თავის ერთ მეოთხედ ნაწილზე მოსმა. *(იხ. სურათი 9)*


9

ერთჯერ სველი ნეკა თითებით ყურის შიგა ნაწილის, ხოლო სველი ცერა თითებით ყურის გარეთა ზედაპირის გაწმენდა. *(იხ. სურათი 10)*


10

ხელის მტევნების ზურგის მხრით კისერზე ერთხელ გადასმა. *(იხ. სურათი 11)*



11

მარცხენა ხელით ჯერ მარჯვენა ფეხის, ნეკა თითიდან, ხოლო მარცხენა ფეხის ცერა თითიდან დაწყებული სამჯერ დაბანა, კოჭების ჩათვლით. *(იხ. სურათი 12)*



12

მრავალ მადლს მოიმკის მცირე განბანვის შემდეგ ,,ქელიმე-ი შეჰადეთისა" და სამჯერ სურა ,,ყადირი"-ს ჩამკითხველი.

**მცირე განბანვის (აბდესი) 4 ფარძი**

1 —პირისახის ერთხელ დაბანა.
2 — ხელების ერთხელ დაბანა იდაყვების ჩათვლით.
3 — თავის ერთ მეოთხედ ნაწილზე სველი ხელის გადასმა.
4 — ორივე ფეხის ტერფების ერთხელ დაბანა, კოჭების ჩათვლით.

**მცირე განბანვის სუნნეთები**

1 — მცირე განბანვის შესრულების წინ მიზნის დასახვა.
2 — განბანვის დაწყება სიტყვებით: ,,ეღუზუბილლაჰი მინეშ-შეიტანი რაჯიიმ, ბისმილლააჰირ-რაჰმაანირრაჰიიმ".
3 — დასაწყისში ხელის მტევნების დაბანა.
4 — მისვაქით ან ჯაგრისით კბილების გახეხვა.
5 — დაბანა ისე, რომ არ დარჩეს არც ერთი მშრალი ადგილი.
6 — პირის სამჯერ წყლით გამოვლება.
7— ცხვირის სამჯერ წყლით გამოვლება და მარცხენა ხელით მოწმენდა.
8 — დაბანის დროს თანმიმდევრობის დაცვა.
9 — აბდესისთვის საჭირო სხეულის ყველა ნაწილის სამჯერ დაბანა.
10 — თითების დაბოლოებებიდან დაწყებული, ხელის მტევნებისა და ფეხის ტერფების დაბანა.





11 — თითებშუა ადგილების დაბანა.
12— სველი თითებით წვერის დავარცხნა.
13 — თუ თითზე გვიკეთია ბეჭედი, მისი წყლით დასველება.
14. დაბანის დაწყება მარჯვენა მხრიდან.

## მცირე განბანვის მომშლელი ფაქტორები:

1 — გაზების გამოყოფა.
2 — სხეულიდან სისხლის, ჩირქის და სხვადასხვა სახის გამონადენი.
3 — პირსავსე ღებინება.
4—ისეთი ნერწყვის (დორბლის) გამოყოფა, რომლის შემადგენლობის ნახევარზე მეტი სისხლია.
5— დაწოლილ ან რაიმეზე მიყრდნობილ მდგომარეობაში თვლემა და ძილი.
6 — გრძნობის დაკარგვა, დათრობა.
7 — ლოცვისას გარშემომყოფთა გასაგონად სიცილი.
8 — სხეულზე წყალგაუმტარი ნივთიერებების არსებობა (ფრჩხილების ლაქი, და ა. შ.) ხელს უშლის მცირე და დიდი განბანვის შესრულებას.

**რისი გაკეთება არ შეიძლება მცირე განბანვის გარეშე?**
1 — ლოცვა
2 — ქააბას გარშემოვლა.

# თეიემმუმი


13

**თეიემმუმი** — სახისა და ხელების განწმენდა სუფთა მიწით.

**როგორ გავაკეთოთ თეიმუმი?**

წარმოვთქვამთ: ,,ეღუუზუ ბილლააჰი მინეშ-შეიტაანირ-რაჯიიმ, ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ რაჰიიმ", „მიზნად დავისახე შევასრულო სუფთა მიწით სახისა და ხელების გაწმენდა". ხელის თითებს გავშლით, სუფთა მიწაზე ხელისგულებს ძლიერად შევახებთ და წინ და უკან მოვისვამთ. *(იხ. სურათი 13)* შემდეგ სახეზე მოვისვამთ. კვლავ მიწაზე შევახებთ და იდაყვებამდე მოვისვამთ. მამაკაცებისა და ქალების მიერ როგორც, თეიემმუმის, ასევე აბდესის თანმიმდევრობა ერთნაირია.

**თეიემმუმის ფარძები**

**1 — მიზნის დასახვა:** ,,მიზნად დავისახე თეიემმუმი, მცირე ან დიდი განბანვის ან ლოცვის შესასრულებლად".

**2 — მიწაზე ორჯერ შეხება:** სუფთა მიწაზე ხელისგულების შეხების შემდეგ, სახეზე მოვისვამთ; შემდეგ ხელმეორედ შევეხებით მიწას გაშლილი ხელებით და იდაყვების ჩათვლით მოვისვამთ მკლავებზე.





**თეიემმუმის სუნნეთები:**

1— დაწყება სიტყვებით: ,,ელუზუბილლააჰი მინეშ-შეიტანირ-რაჯიიმ, ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ”. *(დააკვირდით მოცემულ სურათებს თანმიმდევრობის მიხედვით. 14, 15, 16, 17)*


14


15

2 — გაჩაჩხული თითებით ხელის მტევნების მიწაზე შეხება.

3 — მიწაზე ხელისგულების წინ და უკან გასმა-გამოსმა.

4 — მოქმედების თანმიმდევრობისა და უწყვეტობის დაცვა.


16


17

**მიზეზები, რომელთა გამოც სრულდება თეიემმუმი:**

ქვემოთ აღნიშნული მიზეზების გამო მცირე (აბდესი) და დიდი განბანვის (ღუსლი) ნაცვლად თეიემმუმის შესრულება შეუძლია ნებისმიერ ადამიანს:

1 — წყლის ერთ მილ (მაგ. 1600 მ) მანძილზე მეტი სიშორე.

2 — ავადმყოფობა.

3 — აუტანელი სიცივე.

4 —ჯანმრთელობისთვის სახიფათო მდგომარეობა.

5 — წყლის შეზღუდული რაოდენობა, მისი შევსების წყაროს არარსებობისას.

## დიდი განბანვა — „ღუსლი“

**ღუსლი** — მთელი სხეულის დაბანას ნიშნავს.

**ღუსლის 3 ფარძი:**

1 — პირის ღრუს წყლით ღრმად გამოვლება.

2 — ცხვირის ღრუს წყლით გამოვლება.

3 — მთელი სხეულის გულდასმით დაბანა ისე, რომ არ დარჩეს მშრალი ადგილი.

**ღუსლის სუნნეთები:**

1 — ხელის მტევნების სამჯერ დაბანა.

2 — თავდაპირველად სასქესო ორგანოს დაბანა.

3 — თუ სხეულზე ჭუჭყია, მისი მოცილება.

4 — მცირე განბანვის შესრულება.

5 — მთელი სხეულის გულდასმით დაბანა.

6 — ღუსლის შესრულებისას მიზნის დასახვა და წარმოთქმა: ,,სურვილი მაქვს დაბანით მთელი სხეულის გასუფთავება”.

7 — ხელის მტევნების დაბანისას ,,ელუზუ ბილლაჰი მინეშ-შეიტანირ-რაჯიმ, ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ”-ის წარმოთქმა.





8 — წყლის ზედმეტად ხარჯვის თავიდან აცილება.

9 — სხეულის დაბანა, ხელისგულებით გაწმენდა.

10 — სხეულის აკრძალული ნაწილების დაფარვა. განსაკუთრებით ეს საჭიროა ფართო აბანოებში.

11 — ღუსლის შესრულება ლაპარაკის გარეშე.

**ღუსლის შესრულება ფარძისა და სუნნეთის წესების დაცვით**

ღუსლის შემსრულებელი დასაწყისში წარმოთქვამს **,,ეღუუზუ ბილლააჰი მინეშ-შეიტაანირ-რაჯიიმ, ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ"**, შემდეგ კი წარმოთქვამს მიზანს. ჯერ ხელის მტევნებს და შემდეგ, სასქესო ორგანოს დაიბანს. შემდეგ კი პირის ღრუსა და ცხვირის ღრუს წყლით გამოივლებს სამჯერ, აიღებს ჩვეულებრივ აბდესს და გულდასმით დაიბანს მთლიან ტანს.

მცირე განბანვის შემდეგ თავზე სამჯერ წყლის დასხმა, შემდეგ სხეულის მარჯვენა და მარცხენა ნაწილების დაბანა და ბოლოს მთლიანი სხეულის დაბანა. ჭიპისა და იმ ადგილების საგულდაგულოდ დაბანა, სადაც წყალი ნაკლებად ხვდება. თუ თმა გრძელია, მისი ძირების კარგად დაბანა. თუ სხეულზე არის შეხვეული ჭრილობა და მასზე წყლის მოხვედრა არ არის სასურველი, შეხვეულზე სველი ხელის ზედაპირზე მოსმა საკმარისია. მისი გაწმენდა აუცილებელია.

## ღუსლის (მთელი სხეულის დაბანა) ფიზიკური სარგებლიანობა

ღუსლი ადამიანის სულიერი უსუფთაობის განმწმენდი და სხეულისთვის სასარგებლო, სრული რიტუალური განბანვაა. ღუსლი არეგულირებს ორგანიზმის ფიზიკურ ტონუსს. ღუსლის შემდეგ უმჯობესდება გულ-სისხლძარღვთა მოქმედება, სტაბილირდება არტერიული წნევა, უმჯობესდება კანის სუნთქვა და მას სცილდება ავადმყოფობის გამომწვევი მიკრობების უთვალავი რაოდენობა.

### მდგომარეობანი, როცა აუცილებელია ღუსლი:

მამაკაცები და ქალები ინტიმური სიახლოვის, ასევე ქალები მშობიარობისა და მენსტრუაციის შემდეგ ასრულებენ ღუსლს.

ღუსლის ფარძს მიეკუთვნება თმის ძირების დაბანა. თუ დაბანისას წყალი აღწევს თმის ძირებამდე, ნაწნავის დაშლა არ არის აუცილებელი, ხოლო მამაკაცებისთვის აუცილებელია.

დაბანისას ბეჭდისა და საყურის ადგილების დაბანა სავალდებულოა.

კანზე, ფრჩხილებზე და მათ ქვეშ რაიმეს (ლაქი, ცომი და ა. შ.) არსებობა, რომელიც ხელს უშლის წყლის გამტარიანობას, ღუსლს არასრულს ხდის.

### რა არ შეიძლება ღუსლის გარეშე?

1 — სამლოცველოში შესვლა.
2 — ყურანის კითხვა.
3 — ყურანზე შეხება.
4 —ქააბას გარშემოვლა.
5 — ლოცვა.
6 — ქალები არ ასრულებენ ლოცვას და არ მარხულობენ





*(ხდება მათი მარხვის გადავადება)* მენსტრუაციისა და მშობიარობის შემდგომი პერიოდის გასუფთავებამდე.

**ქალების განსაკუთრებული მდგომარეობანი:**

1 — **ჰაიზი** — მენსტრუაციის შემდგომი გასუფთავება.
2 — **ნიფასი** — მშობიარობის შემდგომი გასუფთავება.
3 — **უზრი** — პათოლოგიური სისხლდენა.

ყველა ქალისთვის ამ მდგომარეობების ცოდნა სავალდებულოა. მათთვის ამის სწავლების ვალდებულება დაკისრებული აქვთ ქმრებსა და მათზე მზრუნველებს.

## ლოცვისადმი მოწოდება „ეზანი“

**,,ალლაჰუ ექბერ”** — ,,ალლაჰი უზენაესია” - 4 ჯერ

**,,ეშჰედუ ენ ლა ილაჰე ილლა ლლაჰ“** -,,მოწმე ვარ, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა” -2-ჯერ

**,,ეშჰედუ ენნე მუჰამმედერ-რესულულლაჰ“** -,,მოწმე ვარ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია” - 2- ჯერ

**,,ჰაია ღალესსელაჰ“** ,,მოდით ლოცვაზე“ - 2 -ჯერ

**„ჰაია ღალალ-ფელაჰ“** „მოდით და გადარჩით“ - 2 ჯერ

**,,ალლაჰუ ექბერ**“ — „ალლაჰი უდიდესია“ - 2 ჯერ

**,,ლაა ილააჰე ილლალლააჰ**“ ,,არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა“ - 1- ჯერ

დილის ეზანში სიტყვების ,,ჰაია ღალელფელაჰ“ შემდეგ ორჯერ წარმოითქმება **,,ეს-სელათუ ხაირუნ-მინენ-ნეუმ” –** „ლოცვა ძილზე უკეთესია“.

ყამმეთის დროს სიტყვების ,,ჰაია ღალელ-ფელაჰ” შემდეგ ორჯერ წარმოითქმება **,,ყედ ყამმეთის-სელლაჰ”** ,,მწკრივებში დადეგით“.

ყამეთი იკითხება ეზანზე სწრაფად. ეზანი იკითხება ხმამაღლა და ნელა იმისათვის, რომ ყველა ირგვლივ მყოფმა გაიგონოს.

ეზანის შემდეგ იკითხება ვედრება: **,,ალლააჰუმმე რაბბე ჰაზიჰიდ-დეღვეთი-თაამმეჰ, ვეს-სალაათილ-ყააიმეჰ, აათი მუჰამმედენილ-ვესიილეთე ველ-ფადიილეთე ვედ-დერეჯე-თერ-რეფიღეჰ, ვებღესჰუუ მეყაამენ მეჰმუუდენ, ელლეზიი ვეღედთეჰ. ინნექე ლაა თუხლიფულ მიიღაად"**.

**მოთხრობა**

**რას მოითხოვს ალლაჰი ჩვენგან?**

ერთხელ აჰმედი ბაღში, ბალახის მოცელვაში მამას ეხ-მარებოდა.

— ჩემო შვილო, გეთაყვა, დასალევი წყალი მომიტანე სთხოვა მას მამამ.

სანამ მამა წყალს სვამდა, ეზნის ხმა გაისმა.

— გმადლობთ, აჰმედ—უთხრა მამამ—შენ გააკეთე ის, რაც გთხოვეს. შეხედე, ახლა ალლაჰი ჩვენგან ითხოვს, რომ ერთად კიდევ რაღაც შევასრულოთ. აჰმედმა მამას გაკვირ-ვებით შეხედა:

— მამა, ალლაჰს სურს, რომ ჩვენ რაღაც გავაკეთოთ?

— დიახ, შვილო.

— მაგრამ მე ვერაფერს ვგრძნობ!

— ეზანი ხომ გესმის?

— რა თქმა უნდა, მაგრამ...

— ალლაჰს თავისი ბრძანება ჩვენამდე სხვადასხვა გზე-ბით მოაქვს. მაგალითად, ეზანის კითხვა ახსენებს მუსლი-მებს ალლაჰის ბრძანებას ,,ილოცეთ!" ამიტომ, როდესაც ლოცვის დრო დგება, ყოველთვის გვესმის ეს მოწოდება.

**პროფ. დრ. იაშარ ქანდემირი**





# ლოცვა

## ლოცვის მნიშვნელობა

ლოცვა არის რწმენის სიმბოლო, გულის სინათლე, სულის ძალა და მორწმუნის ცად ამაღლება, უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება, ანგელოზების სიყვარული, შუამავლების სუნნეთი, რწმენის საფუძველი და ვედრების შესმენის მიზეზი, სხეულის სიმშვიდე და მტრების წინააღმდეგ იარაღი, ეშმაკის მოძულე, მორწმუნის შუამდგომელი, სიკვდილის ანგელოზის მოსვლისას დამხმარე, განკითხვის დღეს ჩრდილი, სასწორზე მადლის სიმძიმე, გვირგვინი, სამოსი, გზის მაჩვენებელი სინათლე, ცეცხლის წინ ფარდა, ბეწვის ხიდზე გავლის შესაძლება, სამოთხის გასაღები.“

## გადმოცემის მიხედვით შუამავალი (ს.ა.ს) გვამცნობს:

*ლოცვა რწმენის დედაბოძია და მასში მრავალი სილამაზე დევს:*

*სახის ბრწყინვალება, გულის სინათლე, სხეულის სიმშვიდე და სიჯანსაღე, ალლაჰის მოწყალება, ზეცის გასაღები, განკითხვის დღეს სიკეთისა და ბოროტების აწონვისას სასწორის სიმძიმე (სიკეთის მხარეს), ალლაჰის კმაყოფილება, სამოთხის სიმაღლე და ჯოჯოხეთის ფარი“.*

ისლამში არ არსებობს ლოცვის შესრულებისგან სრული განთავისუფლება. აგრეთვე აღსანიშნავია, რომ ლოცვის მიმართ უყურადღებობა შეიძლება გახდეს ადამიანის საიქიო სასჯელის მიზეზი. ასევე დაიმსახურებენ სასჯელს ის მლოცველები, რომლებიც ლოცვის დროს არღვევენ თანმიმდევრობას. როგორებიცაა, იმამზე გასწრება, რუქუღისა და სეჯდეს არასრულყოფილად შესრულება დ.ა.შ.

### ლოცვის დრო და თანმიმდევრობა

**1 — დილის ლოცვის** ***(სელათელ ფეჯრი)*** დრო იწყება ცისკრიდან და გრძელდება მზის ამოსვლამდე. დილის ლოცვა სულ 4 მუხლისგან შესდგება: ჯერ სრულდება 2 მუხლი სუნნეთი, ხოლო შემდეგ 2 მუხლი ფარძი.

**2 — შუადღის ლოცვის (სელათელ ზუჰრი)** დრო იწყება მაშინ როცა მზე ზენიტიდან დასავლეთისკენ გადაიხრება და გრძელდება ნაშუადღევის ლოცვის დადგომამდე. შუადღის ლოცვა სულ 10 მუხლია: ჯერ ილოცება 4 მუხლი სუნნეთი, შემდეგ 4 მუხლი ფარძი და ბოლოს 2 მუხლი სუნნეთი.

**3 — სამხრობის ლოცვის** ***(სელათელ ღასრი)*** დრო იწყება საგნების ჩრდილის მათივე სიგრძის შექმნიდან და გრძელდება მზის ჩასვლამდე. ეს ლოცვა 8 მუხლისგან შესდგება: ჯერ ილოცება 4 მუხლი სუნნეთი, ხოლო შემდეგ 4 მუხლი ფარძი.

**4 — საღამოს ლოცვის** ***(სელათელ მაღრიბი)*** დრო იწყება მზის ჩასვლის შემდეგ და გრძელდება ზეცაში სიწითლის გაქრობამდე. ეს ლოცვა სულ 5 მუხლია: ჯერ ილოცება 3 მუხლი ფარძი, ხოლო შემდეგ 2 მუხლი სუნნეთი.

**5 — ძილისწინა ლოცვის** ***(სელათელ ღიშა)*** დრო იწყება, როცა დასავლეთის ცაზე სიწითლე გაქრება და გრძელდება ღამის ერთი მესამედის დასრულებამდე. ეს ლოცვა10 მუხლია: ჯერ სრულდება 4 მუხლი სუნნეთი, შემდეგ 4 მუხლი ფარძი, ამის შემდეგ 2 მუხლი სუნნეთი. და ბოლოს 3 მუხლი ვითრი. ვითრი — ილოცება ძილისწინა ლოცვის შემდეგ.

### ლოცვის სახეები

**ფარძი ლოცვა** — უზენაესი ალლაჰის წინაშე აუცილებლად შესასრულებელი ბრძანებაა.

**ვაჯიბი ლოცვა** — ლოცვა, რომელიც ფარძი ლოცვების შესრულების აუცილებლობასთან ახლოს დგას.

**სუნნეთი ლოცვა** — ლოცვა, რომელზეც მიგვითითებდა და რომლისკენაც მოგვიწოდებდა შუამავალი ﷺ.

**ნაფილე ლოცვა** — ლოცვა, რომლის შესრულებაც მორწ-





მუნეებს უზენაეს ალლაჰთან უფრო აახლოებს.

**დრო, როდესაც ლოცვის შესრულება არასასურველია „*მე-ქრუჰია*“:**

**1 — მზის ამოსვლისას:** თუ დილის ლოცვის დროს მზე ამოსვლას იწყებს, მაშინ ლოცვის დრო მთავრდება და 45 წუთის განმავლობაში ვერცერთ სხვა ლოცვას ვერ შევასრულებთ.

**2 — ზევვალის დროს:** როცა მზე ზენიტს უახლოვდება. ეს დრო იწყება 45 წუთით ადრე შუადღის ლოცვის დაწყებამდე.

**3 — მზის ჩასვლისას.** ეს დრო დგება 45 წუთით ადრე საღამოს ლოცვის დაწყებამდე. მზის ჩასვლისას შეიძლება შეასრულო მხოლოდ დროულად ვერ შესრულებული სამხრობის ლოცვის ფარძი. ან მხოლოდ იმ დღის გამოტოვებული ლოცვა.

### დილის ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა

### 1) ლოცვის დაწყება და მიზნის დასახვა:

რიტუალური განბანვის (აბდესის) შემდეგ აუცილებელია ყიბლის მიმართულებით სწორად დადგომა და მიზნის დასახვა:

**,,მიზნად დავისახე უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო დილის სუნნეთი ან ფარძი ლოცვა”.**

საჭიროა თავისუფლად დადგომა, მზერა მიმართულია სეჯდეს შესასრულებელი ადგილისაკენ, ფეხები ერთიმეორისგან დაშორებულია ოთხი თითის სიგანეზე. *(იხ. სურათი 18-19)*


18


19

### 2) პირველი თექბირის წარმოთქმა

მიზნის დასახვის შემდეგ პირველი თექბირის — **,,ალლაჰუ ექბერ"** წარმოთქმა და ამავდროულად, ხელის მტევნების ყურების დონემდე აწევა, ხელისგულები მიმართულია ყიბლისკენ. *(იხ. სურათი 20)*

თექბირის წარმოთქმისას ქალები ხელების მტევნებს ალმართავენ მხრების დონემდე და შემდეგ მკერდზე იწყობენ. *(იხ. სურათი 21)*


20


21

### 3) ყიამი და ყირაათი (ფეხზე დგომა და ყურანის კითხვა)

თექბირის წარმოთქმის შემდეგ მამაკაცები ხელებს ჭიპის დონეზე იწყობენ, მარჯვენა ხელის მტევანს მარცხენა ხელზე შეიკრავენ. მარჯვენა ხელის მტევნის დიდი და ნეკა თითების შემოხვევა ხდება მარცხენა ხელის მაჯაზე. *(იხ. სურათი 22)*


22


23

ქალები თექბირის წარმოთქმის შემდეგ მარცხენა და მარჯვენა ხელის მტევნებს მკერდზე იწყობენ. *(იხილეთ სურათი 23)*

**4) ხელების მტევნების შეერთების შემდეგ, ვედრება ,,სუბჰანექე"-ს ხმადაბლა ჩაკითხვა:**

سُبْحَانَكَ اللّٰهُمَّ وَ بِحَمْدِكَ وَ تَبَارَكَ اسْمُكَ ۞ وَ تَعَالَى

جَدُّكَ ۞ (وَجَلَّ ثَنَآ ؤُكَ) ۞ وَ لاَ اِلَهَ غَيْرُكَ ۞

**,,სუბჰაანე ქელლააჰუმმე ვები ჰამდიქე. ვეთებაარა ქეს-მუქე. ვეთელაალაა ჯედდუქე. (ვეჯელლე სენააუქე) ველაა ილააჰე ღაირუქე".**

### 5) შემდეგ სურა ,,ფათიჰა"-ს ჩაკითხვა:

اَعُوذُ بِاللَّهِ مِنَ الشَّيْطَانِ الرَّجِيمِ

**„ელუუზუ ბილლააჰი მინეშ-შეიტაანირ-რაჯიიმ"**

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ {١} الْحَمْدُ للّهِ رَبِّ الْعَالَمِينَ {٢}
الرَّحْمنِ الرَّحِيمِ {٣} مَالِكِ يَوْمِ الدِّينِ {٤} إِيَّاكَ نَعْبُدُ وإِيَّاكَ نَسْتَعِينُ {٥}
اهدِنَــا الصِّرَاطَ المُستَقِيمَ {٦}
صِرَاطَ الَّذِينَ أَنعَمتَ عَلَيهِمْ غَيرِ المَغضُوبِ عَلَيهِمْ وَلاَ الضَّالِّينَ {٧}

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ. ელჰამდუ-ლილლააჰი რაბბილ-ღაალემიინ. ერ-რაჰმაანირ-რაჰიიმ. მაალიქი იევმიდ-დიინ. იიაა ქენელბუდუ ვე იიაა ქენესთელიინ. იჰდინე სირაატელ-მუსთეყიიმ. სირაატალ-ლეზიინე ენღამთე ღალეიჰიმ. ღაირილ მეღდუუბი ღალეიჰიმ ველედ-დაააპლიიინ. ამინ".**

სურა ფათიჰას მნიშვნელობა:

1. რაჰმანი[1] და რაჰიმი[2] ალლაჰის სახელით. 2. ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს, 3. მოწყალესა და მწყალობელს, 4. განსჯის დღის ერთადერთ განმკარგველს! 5. მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწევნას! 6. გვატარე სწორი გზით ! 7. იმათი გზით, ვისაც სიკეთე უბოძე შენ, და არა იმათი გზით, ვისაც შენი რისხვა დაატყდა თავს და არც იმათის, რომელნიც მცდარ გზაზე დგანან !

1. რაჰმანი: ამ ქვეყნად ყველა ადამიანის მწყალობელი
2. რაჰიმი: იმ ქვეყნად მხოლოდ მუსლიმთა მწყალობელი





**6) სურა ,,ფათიჰა”-ს შემდეგ რომელიმე ზემმი სურის (მოკლე სურა ან მისი ტოლი სამი აიათი) სურას წაკითხვა. მაგალითად, სურა ,,ქევსერი”**

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

إِنَّا أَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ {١} فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ {٢}

إِنَّ شَانِئَكَ هُوَ الأَبْتَرُ {٣}

**მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით. ინნაა ელტეინაა ქელ-ქევსერ. ფესალლი ლირაბბიქე ვენჰერ. ინნე შაანიექე ჰუველ-ებთერ“.**

სურა ქევსერის მნიშვნელობა:

რაჰმანი და რაჰიმი ალლაჰის სახელით

1. უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). 2. ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! 3. უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!



## 7) რუქუღი

,,ფათიჰა”-ს და ზემმი სურას (ყურანიდან რამოდენიმე აია-თი) ჩაკითხვის შემდეგ **,,ალლაჰუ ექბერ**“-ს წარმოვთქვამთ, რის შემდეგაც რუქუღის შესრულება ფარძია. რუქუღის შესრულებისას თავი და წელი იმყოფება ერთ და იმავე დონეზე. ზურგი გასწორებულია. მზერა მიმართულია ფეხის თითების დაბოლოებებისკენ. იდაყვები გასწორებულია. ხელის თითები შემოვლებულია მუხლებზე. მუხლები გასწორებულია. *სურათი 24)* რუქუღის მდგომარეობაში **,,სუბჰანე რაბბიელ-ღაზიმ**” 3-ჯერ 5-ჯერ ან 7-ჯერ წარმოითქმება.


25

ქალები კი რუქუღის მდგომარეობაში წელში უფრო ნაკლებად, დაახლოებით 45 გრადუსით მოიხრებიან. ხელის მტევნებს მუხლებზე დაიწყობენ. ფეხები მუხლებზე, ხელები კი იდაყვებში ოდნავ მოხრილია. *(იხ. სურათი 25)*

**8) ყიამი:** რუქუღიდან გამართვის შემდეგ წელში გამართული დგომა მშვიდად. *(იხ. სურათი 26-27)*


26


27

რუქუღიდან გამართვისას **,,სემიღალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ”** წარმოთქმა, გასწორების შემდეგ — **„რაბბენა ლექელჰამდ”**. მცირე ხნით გაჩერების შემდეგ **,,ალლაჰუ ექბერ”** წარმოთქმა და სეჯდეს შესრულება.

## 9) სეჯდე



28



29

სეჯდეს შესრულებისას თანმიმდევრულად ძირს ეშვება: ჯერ მუხლები, შემდეგ ხელის გულები ეხება, ხოლო შემდეგ შუბლი და ცხვირი. ხელის თითები შეერთებულია და იმყოფება სახის დონემდე. ტერფები აგრეთვე შეერთებულია, თითები არ სცილდება ძირს. ხელისა და ფეხის თითები მიმართულია ყიბლესკენ. მუცელი არ ეხება მუხლებს, ხოლო იდაყვები —მიწას და მუცელს. სეჯდეს შესრულებისას ქალები იდაყვებით ეხებიან მიწაზე და იკრავენ სხეულზე. *(იხილეთ სურათი 28, 29, 30)*



30

სეჯდეს მდგომარეობაში სამჯერ წარმოითქმება **,,სუბჰანე რაბბიელ-ელლა**”.

**10)** შემდეგ კი **,,ალლაჰუ ექბერ**” წარმოთქმა და დაჯდომა. აქ დაჯდომა ხდება მარცხენა ფეხზე, რომელიც თითებით მარჯვნისკენ არის მიბრუნებული. მარჯვენა ფეხის ტერფი თითებით ეყრდნობა მიწას და მიმართულია წინ. ხელისგულები მუხლებზეა დაწყობილი. *(მამაკაცებისთვის იხ. სურათი*

*31-32)* ჯდომის ხანგრძლივობა შეესაბამება **,,სუბჰანელლაჰ**"-ისათვის წარმოსათქმელად საკმარის დროს.

ქალებს დამჯდარ მდგომარეობაში ორივე ფეხის ტერფი მიმართული აქვთ მარჯვენა მხრისკენ. *(ქალებისთვის იხ. სურათი 33-34)*

შემდეგ წარმოითქმება **,,ალლაჰუ ექბერ**" და სრულ-


31


33


32


34

დება მეორე სეჯდე. ასევე მოწონებულია **,,სუბჰანე რაბ-ბიელ-აღლა**"-ს სამჯერ წარმოთქმა.

### 11) მეორე მუხლი

წარმოვთქვამთ **„ალლაჰუ ექბერ**"-ს, და თანმიმდევრობით სცილდება მიწას შუბლი, ცხვირი, ხელის გულები, მუხლები და ვდგებით ფეხზე მეორე მუხლის სალოცავად. ხელის მტევნებს ვიკრებთ ჭიპის დონემდე და ფეხზე მდგარი ვჩერდებით. ამით დილის ლოცვის პირველი მუხლი მთავრდება და იწყება მეორე მუხლი.

### 1. დილის ლოცვის მეორე მუხლის ყიამი და ყირაათი *(ფეხზე დგომა და ყურანის კითხვა)*

მეორე მუხლზე ,,სუბჰანექე" არ იკითხება. **,,ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ"**-ს წარმოვთქვამთ და სურა **,,ფათიჰას**" ჩავიკითხვთ, შემდეგ ზემმი სურას ვკითხულობთ.

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

قُلْ هُوَ اَللَّهُ أَحَدٌ {١} اللَّهُ الصَّمَدُ {٢}

لَمْ يَلِدْ وَلَمْ يُولَدْ {٣}وَلَمْ يَكُن لَّهُ كُفُواً أَحَدٌ {٤}

სურა **,,იხლასი": „ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ. ყულ ჰუველლააჰუ ეჰედ. ალლააჰუს-სამედ. ლემ იელიდ ვე ლემ იუულედ. ვე ლემ იექულ-ლეჰუუ ქუფუვენ ეჰად". (იხ. სურათი 35-36)**

### 2. რუქული


35


36

შემდეგ **,,ალლაჰუ ექბერ"**-ის წარმოთქმა და რუქულის შესრულება. რუქულის მდგომარეობაში სამჯერ **,,სუბჰანე რაბბიელ-ღაზიმ"** წარმოთქმა. რუქულიდან გამართვისას **,,სემიღალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ"** წარმოთქმა. შემდეგ **"რაბბენა ლექელ ჰამდ,"** **,,ალლაჰუ ექბერ"** წარმოთქმა და სეჯდეზე წასვლა. *(იხ. სურათი 37)*

ქალები რუქუღის მდგომარეობაში სხეულს ნაკლებად ხრიან. თითები შეერთებულია და ძევს მუხლებზე. იდაყვები და მუხლები ოდნავ მოხრილია. *(იხ. სურათი 38)*


37


38

### 3. სეჯდე

3) სეჯდეს მდგომარეობაში სამჯერ წარმოვთქვამთ **,,სუბჰანე რაბბიელ-ეღლა"-ს**, ხოლო გასწორებისას **,,ალლაჰუ ექბერ"**, შემდეგ კი დავჯდებით. კვლავ წარმოვთქვამთ **,,ალლაჰუ ექბერ"-ს** და შევასრულებთ მეორე სეჯდეს, ამ დროს წარმოვთქვმთ **,,სუბჰანე რაბბიელ-ეღლა**"-ს. *(იხ. სურათი 39-40)*

ქალები, სეჯდეს მდგომარეობაში, იდაყვებს მიწაზე უშვებენ და სხეულზე მიიკრავენ. *(იხ. სურათი. 41)*


39


41


40

### 4. თაჰიიათისათვის ჯდომა

წარმოითქმება **,,ალლაჰუ ექბერ"**, ხდება სეჯდეს მდგომარეობიდან გასწორება და დაჯდომა. ამ მდგო-





მარეობას **„ყაღდე-ი აახირე"** (დამამთავრებელი ჯდომა) ეწოდება. მამაკაცები ჯდებიან მარცხენა ფეხის ტერფზე, რომელიც მარჯვნივ არის მიმართული, მარჯვენა ტერფი ეყრდნობა მიწას, მისი თითები მიმართულია ყიბლისკენ. ხელის მტევნები ცოტათი გაშლილი თითებით დაწყობილია მუხლებზე. მზერა მიმართულია მუხლებისკენ. ამ მდგომარეობაში იკითხება ვედრება **„ეთ-თეჰიიიათუ"***(იხ. სურათი 42-43)*

ქალები სხდებიან მამაკაცებისგან განსხვავებულად და თავისუფლად. საჭიროა, მარცხენა მხარეს დაჯდომა, მოხრილი ფეხების მარჯვნივ გადატანა. გაშლილი ხელისგულები დევს მუხლებზე. *(იხ. სურათი 44)*

**ვედრება „ეთ-თეჰიიიათი":**


42


43


44

التَّحِيَّاتُ لِلّٰهِ و الصَّلَوَاتُ و الطَّيِّبَاتُ۞السَّلَامُ عَلَيْكَ اَيُّهَا النَّبِىُّ
وَ رَحْمَةُ اللّٰهِ وَ بَرَكَاتُهُ۞أَلسَّلَامُ عَلَيْنَا وَ عَلَى عِبَادِ اللّٰهِ الصَّالِحِينَ۞
اَشْهَدُ اَنْ لَا اِلَهَ اِلاَّ اللّٰهُ وَ اَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَ رَسُولُهُ

**„ეთ-თეჰიიათუ ლილლააჰი ვეს-სალევაათუ ვეტ-ტაიიბაათუ, ესსელაამუ ღალეიქე ეიიუჰენ-ნებიიუ ვე რაჰმეთუ-**

ლლააჰი ვე ბერაქაათუჰ, ესსელაამუ ღალეინა ვე ღელაა ღიბადილლააჰის-სალიჰიინ. ეშჰედუ ენ ლაა ილააჰე ილლეღლააჰ. ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღაბდუჰუუ ვე რასუუღლუჰ". *(მნიშვნელობა იხ. გვ. 76.)*

ბოლო დამამთავრებელი დაჯდომისას, ვედრება **,,ეთთეჰიიიათ"**-ის შემდეგ იკითხება ვედრება **„სალლი", ,,ბარიქ"** და **,,რაბბენა"- „რაბბენაღფირლი":**

اَللَّهُمَّ صَلِّ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِ مُحَمَّدٍ كَمَا صَلَّيْتَ عَلَى

إِبْرَاهِيمَ وَعَلَى آلِ إِبْرَاهِيمَ ، إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

**„ალლააჰუმმე სალლი ღალაა სეიიდინაა მუჰამმედინ ვე ღალაა აალი სეიიდინაა მუჰამმედინ ქემაა სელლეითე ღალაა იბრააჰიიმე ვე ღალაა ალი იბრააჰიიმე ინნექე ჰამიიდუმ მეჯიიიდ".**

اَللَّهُمَّ بَارِكْ عَلَى مَحَمَّدٍ وَعَلَى آلِ مَحَمَّدٍ كَمَا بَارَكْتَ عَلَى

إِبْرَاهِيمَ وَعَلَى آلِ إِبْرَاهِيمَ ، إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

**,,ალლააჰუმმე ბაარიქ ღალაა მუჰამმედინ ვე ღალაა აალი მუჰამმედინ ქემაა ბაარექთე ღალაა იბრააჰიიმე ვე ღალაა აალი იბრააჰიიმე ინნექე ჰამიიდუმ მეჯიიდ".**



46



45

**„რაბბენაა აათინაა ფიდ-დუნიაა ჰესენეთენ ვე ფილ-აახირეთი ჰესენეთენ ვე ყინაა ღაზააბენ-ნაარ".**





**,,რაბბენე-ღფირლი ვე ლი ვალიდეიიე ვე ლილ-მუმინინე ივმე იყუმულ-ჰისაბ“.** *(მნიშვნელობა იხ. გვ. 77-78)*

15) ამ ვედრებების წაკითხვის შემდეგ თავს ვაბრუნებთ მარჯვნივ, მზერას მივმართავთ მარჯვენა მხრისკენ და წარმოვთქვამთ,

السَّلَامُ عَلَيكُمْ وَرَحْمَةُ اللّٰه

**,,ესსელაამუ ალეიქუმ ვერაჰმეთულლააჰ”.** შემდეგ ვაბრუნებთ მარცხნივ, მზერას მივმართავთ მარცხენა მხრისკენ და ასევე წარმოვთქვამთ **,,ესსელამუ ალლეიქუმ ვე რაჰმეთულლაჰ”.** *(იხ. სურათი 45-46)* ფარძი ლოცვის შემდეგ სამჯერ წარმოითქმება :

أَسْتَغْفِرُ اللّٰهَ الْعَظِيمُ

**„ესთეღფირულლააჰ ელ-ღაზიიმ,“** რაც ნიშნავს ,,ოჰ, ალლაჰო, გთხოვ ჩემი ცოდვების პატიებას”

ლოცვის შემდეგ წარმოსათქმელი ვედრება და თესბიჰი:

أَللَّهُمَ أَنْتَ السَّلَامُ وَ مِنْكَ السَّلَامُ تَبَارَكْتَ يَا ذَالْجَلَالِ وَ الْإِكْرَام

**,,ალლააჰუმმე ენთესსელაამ ვე მინქესსელაამ. თებაარექთე იაა ზელჯელაალი ველ-იქრაამ.** ღალაა რესულინაა სალავაათ“.

ხმადაბლა ჩავიკითხავთ **(ალლაჰუმმე სალლი ღალაა სეიიდინაა მუჰამმედინ ვე ღალაა აალი სეიიდინაა მუჰამმედ)**

سُبْحَانَ اَللّٰهِ وَالْحَمْدُ للهِ وَلاَ اَلَهَ إِلاَّ اللّٰهُ وَ اللّٰهُ اَكْبَرُ
وَلاَ حَوْلَ وَلاَ قُوَّةَ إِلاَّ بِاللّٰهِ الْعَلِيِّ الْعَظِيم

**,,სუბჰანელლაჰი ველჰამდულილლაჰი ველა ილაჰე ილლელლაჰუ ველლაჰუ ექბერ. ვე ლა ჰავლე ვე ლა ყუვვეთე ილლა ბილლაჰილ-ღალიილ-აზიმ“.** ბოლოს ვკითხულობთ **,,აიეთელ-ქურსს“.** შემდეგ კი წარმოითქმება ეს თესბიჰები:

| თესბიჰი | მნიშვნელობა |
| --- | --- |
| سُبْحَانَ اللّٰه<br>**სუბჰანალლაჰ**<br>**(33 ჯერ )** | **ალლაჰი ნაკლოვნებისგან შორს არის!** |
| اَلْحَمْدُ للّٰه<br>**ელჰამდულილლაჰ**<br>**(33 ჯერ)** | **ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს!** |
| أَللّٰهُ اَكْبَرُ<br>**ალლაჰუექბერ**<br>**(33 ჯერ)** | **ალლაჰი უზენაესია!** |

أَللّٰهُ اَكْبَرُ لاَ اِلَهَ اِلاَّ اللّٰهُ وَحْدَهُ لاَ شَرِيكَ لَهُ. لَهُ الْمُلْكُ وَ لَهُ الْحَمْدُ وَهُوَ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ. سُبْحَانَ رَبِّيَ الْعَلِي الأَعْلَى الْوَهَاب.

**„ალლააჰუ ექბერ, ლაა ილააჰე ილლელლააჰუ ვეხდეჰუულაა შერიიქელეჰ, ლეჰულ მულქუ ველეჰულ ჰამდუ ვე ჰუვე ღელაა ქულლი შეი ინ ყადიირ“. სუბხანე რაბბიილ-ღალიილ ეღლალ-ვეჰჰაბ.**

ლოცვის შემდეგ წარმოსათქმელი ვედრება

**„ეღუუზუბილლააჰი მინეშშეიტაანირ რეჯიიმ ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ“.**

„ამ სამყაროში ყველას მწყალობლის და განკითხვის დღეს მხოლოდ მორწმუნეების შემწყნარებლის, უზენაესი ალლაჰის სახელით”.

ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა გამჩენს! უსაზღვრო სალამი შუამავალ მუჰამმედს ﷺ, მის ოჯახს და თანამიმდევრებს. მხოლოდ ალლაჰს ვაქებთ, მხოლოდ მას ვთხოვთ





დახმარებასა და პატიებას. ჭეშმარიტად, მხოლოდ ის არის



მონანიების მიმღები და განკითხვის დღეს თავისი მორწმუნეების მწყალობელი.

ოჰ, უზენაესო! მიიღე ჩემი მსახურება შენდამი და თუნდაც არასრულყოფილი ჩვენი ლოცვები.

ოჰ, უზენაესო! გვაპატიე ჩვენი ცოდვები, შეგვიბრალე, წაგვიყვანე სამოთხეში და დაგვიცავი ჯოჯოხეთის ცეცხლისაგან.



ოჰ, უზენაესო! გაგვიადვილე ყოველი სასარგებლო საქმე.

ოჰ, უზენაესო! მიეცი დახმარება ისლამსა და მუსლიმებს.

ოჰ, უზენაესო! დაგვიცავი ურწმუნოების, მრავალღმერთიანობის, სიღარიბისა და ტანჯვისგან.

ოჰ, უზენაესო! გვიბოძე, სასარგებლო ცოდნა და კეთილდღეობა ამქვეყნიურ და საიქიო ცხოვრებაში.

(ამ დროს მივმართავთ გამჩენს იმის თხოვნით, რაც ჩვევნთვის სასურველია)

ოჰ, უზენაესო! იყავი მოწყალე ჩემდამი, ჩემი დედ-მამისადმი, ყველა მუსლიმისადმი. ოჰ, ალლაჰო, შენ ხარ რაჰმანი და რაჰიმი!

ამინ! ამინ! ოჰ, უზენაესო ღმერთო! გთხოვ, მიიღე და ნუ უარყოფ ჩემს ვედრებას!

## შუადღის ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა

შუადღის ლოცვა *(სელათელ ზუჰრი)* 10 მუხლისგან შესდგება: ჯერ 4 მუხლი საწყისი სუნნეთი; შემდეგ 4 მუხლი ფარძი; ხოლო ბოლოს 2 მუხლი დამამთავრებელი სუნნეთი.

**შუადღის ლოცვის საწყისი სუნნეთი:** 4 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,მიზნად დავისახე უზენაესი ალლაჰისთვის ვილოცო შუადღის ლოცვის საწყისი სუნნეთი." ლოცვა სრულდება იმავე თანმიმდევრობით, როგორც დილის ლოცვის ორი მუხლი სუნნეთი. ორი მუხლის შემდეგ ხდება დაჯდომა და **,,ეთ-თეჰიიათუს**" ჩაკითხვა. შემდეგ წარმოითქმება **,,ელლაჰუ ექბერ**" და ვდგებით მესამე მუხლის სალოცავად. მესამე და მეოთხე მუხლის დასაწყისში საჭიროა **,,ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ**"-ისა და სურა „ფათიჰას", შემდეგ კი „ზემმი სურის" ჩაკითხვა. მეოთხე მუხლის შემდეგ ხდება დაჯდომა და ვედრება **,,ეთ-თეჰიიიათუს**" ჩაკითხვა. **„ალლაჰუმმე სალლის, ალლაჰუმმე ბარიქისა და რაბბენა ათინას**" ჩაკითხვა. დასრულებისას ვაძლევთ სალამს.

**შუადღის ფარძის ლოცვა:** ასევე 4 მუხლია. მიზნის დასახვა: **,,მიზნად დავისახე უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო შუადღის ფარძი ლოცვა".** ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა იგივეა, რაც შუადღის ლოცვის საწყისი სუნნეთის, მხოლოდ იმ განსხვავებით, რომ მესამე და მეოთხე მუხლზე საჭიროა, მხოლოდ სურა ,,ფათიჰას" ჩაკითხვა, სხვა სურა ან აიათები არ იკითხება.





გრაფიკულად ფარძი ლოცვის მსვლელობა შეიძლება ასე გამოვსახოთ.

| პირველი მუხლი | მეორე მუხლი | პირველი დაჯდომა |
|---|---|---|
| ყამმეთი (მამაკაცე-ბისათვის) | ბისმილლაჰ | ეთ-თეჰიიიათი |
| მიზნის დასახვა | ფათიჰა | |
| თექბირი | ზემმი სურა | |
| სუბჰანექე | რუქული | |
| ელუზუბისმილლაჰ | სეჯდე | |
| ფათიჰა | | |
| ზემმი სურა | | |
| რუქული | | |
| სეჯდე | | |





| მესამე მუხლი | მეოთხე მუხლი | დამამთავრებელი დაჯდომა |
|---|---|---|
| ბისმილლაჰ | ბისმილლაჰ | ეთ-თეჰიიიათი |
| ფათიჰა | ფათიჰა | ალლაჰუმმე სალლი |
| რუქუღი | რუქუღი | ალლაჰუმმე ბარიქ |
| სეჯდე | სეჯდე | რაბბენა |
| | | სალამის მიცემა |

**მიაქციეთ ყურადღება:** შუადღის, სამხრობის და ძილისწინა ლოცვის ფარძები სრულდება ერთნაირად.

**შუადღის ლოცვის დამამთავრებელი სუნნეთი:** 2 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,მიზნად დავისახე უზენაესი ალლაჰისთვის ვილოცო შუადღის ლოცვის დამამთავრებელი ორი მუხლი სუნნეთი:"

**მიაქციეთ ყურადღება:** შუადღის ლოცვის დამამთავრებელი სუნნეთი სრულდება ისევე, როგორც დილის ლოცვის სუნნეთი. ასევე სრულდება საღამოსა და ძილისწინა ლოცვის დამამთავრებელი სუნნეთები.

## სამხრობის ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა

სამხრობის ლოცვა ***(სელათელ ასრი)*** 8 მუხლია: 4 მუხლი სუნნეთი და 4 მუხლი ფარძი.

**სამხრობის სუნნეთის ლოცვა:** 4 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,მიზნად დავისახე უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო ნაშუადღევის ლოცვის სუნნეთი". ეს ლოცვა სრულდება იმავე თანმიმდევრობით, როგორც შუადღის ლოცვის სუნნეთი.





განსხვავება ისაა, რომ მეორე მუხლზე ,,ეთ-თეჰიიიათის" შემდეგ იკითხება ,,ელლაჰუმმე სალლი" და „ელლაჰუმმე ბარიქ". შემდეგ საჭიროა ,,ალლაჰუ ექბერ" წარმოთქმა და მესამე მუხლისთვის ადგომა. მესამე მუხლის დასაწყისში იკითხება ,,სუბჰანექე", შემდეგ **,,ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ"**, სურა ,,ფათიჰა", მოკლე სურა- ზემმი სურა. მეოთხე მუხლზე იკითხება **,,ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ"**, სურა ,,ფათიჰა", ზემმი სურა".

**ნაშუადღევის ფარძი ლოცვა:** 4 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,უზენაესი ალლაჰისთვის მიზნად დავისახე შევასრულო ნაშუადღევის ფარძი ლოცვა". სრულდება ისევე, როგორც შუადღის ფარძი ლოცვა.

## საღამოს ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა

საღამოს ლოცვა ***(სელათელ მაღრიბ)*** 5 მუხლია: 3 მუხლი ფარძი და 2 მუხლი სუნნეთი.

**საღამოს ფარძი ლოცვა**: 3 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,უზენაესი ალლაჰისთვის, სურვილი მაქვს შევასრულო საღამოს ფარძი ლოცვა." დასაწყისში იმავე თანმიმდევრობით, როგორც დილის ლოცვისას, სრულდება ორი მუხლი. შემდეგ იკითხება ,,ეთ-თაჰიიიათი". ამის შემდეგ საჭიროა ,,ალლაჰუ ექბერ" წარმოთქმა და მესამე მუხლისთვის ადგომა. მესამე მუხლზე იკითხება **,,ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ"** და სურა ,,ფათიჰა". მესამე მუხლის შემდეგ ვჯდებით და იკითხება ,,ეთ-თეჰიიათი", ,,ალლაჰუმმე სალლი", ალლაჰუმმე ბარიქ" და ,,რაბენა ათინა", შემდეგ კი ხდება სალამის მიცემა.

**საღამოს სუნნეთი ლოცვა**: 2 მუხლია. მიზნის დასახვა. „სურვილი მაქვს უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო საღამოს სუნნეთი ლოცვა". სრულდება ისევე, როგორც დილის სუნნეთის ლოცვა.

## ღამის ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა

ღამის ლოცვა ***(სელათელ ღიშა)*** 10 მუხლია: 4 მუხლი სუნნეთი, 4 მუხლი ფარძი, 2 მუხლი დამამთავრებელი სუნნეთი.

**ღამის ლოცვის საწყისი სუნნეთი:** 4 მუხლია. მიზნის დასახვა: „სურვილი მაქვს უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო ღამის ლოცვის საწყისი სუნნეთი". სრულდება ისევე, როგორც ნაშუადღევის ლოცვის სუნნეთი.

**ღამის ფარძი ლოცვა:** 4 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,სურვილი მაქვს უზენაესი ალლაჰისათვის შევასრულო ღამის ლოცვის ფარძი". სრულდება ისევე, როგორც შუადღისა და ნაშუადღევის ლოცვის ფარძი.

**ღამის ლოცვის დამამთავრებელი სუნნეთი:** 2 მუხლია. მიზნის დასახვა: ,,სურვილი მაქვს უზენაესი ალლაჰისთვის შევასრულო ღამის დამამთავრებელი ლოცვის სუნნეთი".

**მიაქციეთ ყურადღება:** ღამის ლოცვის ბოლო სუნნეთი სრულდება ისევე, როგორც დილის, საღამოს და შუადღის დამამთავრებელი ლოცვის სუნნეთი.

## ვითრის ლოცვა

ვითრი ლოცვი 3 მუხლია. **ეს ლოცვი ვააჯიბია**: დასაწყისში იმავე თანამიმდევრობით, როგორც დილის ლოცვისას, სრულდება 2 მუხლი, შემდეგ იკითხება ,,ეთ-თეჰიიიათი". შემდეგ საჭიროა, ,,ალლაჰუ ექბერ" წარმოთქმა და მესამე მუხლისთვის ადგომა.

მესამე მუხლზე იკითხება **,,ბისმილლაჰირ-რაჰმანირ-რაჰიმ"**, სურა ,,ფათიჰა" და „ზემმი სურა“. შემდეგ წარმოითქმება თექბირი  და ამავდროულად ხელის მტევნები ალიმართება ყურების დონემდე. შემდეგ ხელებს კვლავ ვიწყობთ ჭიპის დონეზე და ხმადაბლა ვკითხულობთ ,,ყუნუთს". ვედრება ,,ყუნუთი" მოცემულია წიგნის ბოლოს განთავსებულ ვედრებათა ნაკრებში. ვედრების კითხვის





შემდეგ სრულდება რუქული, სეჯდე და ლოცვა მთავრდება ჩვეულებრივი თანმიმდევრობით.

ვედრება ,,ყუნუთის"არმცოდნენი სამჯერ წარმოთქვამენ ვედრებას **,,რაბბენე ღფირლი ველივალიდეიიე ველილ მუმინინე, იევმე იყუუმულ ჰისააბ".**

**ვითრის ლოცვის შესრულების თანმიმდევრობა ასეთია:**

| პირველი მუხლი | მეორე მუხლი | პირველი დაჯდომა |
|---|---|---|
| მიზნის დასახვა | ბისმილლაჰ | ეთ-თეჰიიიათი |
| თექბირი | ფათიჰა | |
| სუბჰანექე | ერთი მოკლე სურა | |
| ეღუზუ-ბისმილლაჰ | რუქული | |
| ფათიჰა | სეჯდე | |
| ერთი მოკლე სურა | | |
| რუქული | | |
| სეჯდე | | |

| მესამე მუხლი | თექბირი | დამამთავრებელი დაჯდომა |
|---|---|---|
| ბისმილლაჰ | ვედრება ყუნუთი | ეთ-თეჰიიიათი |
| ფათიჰა | თექბირი | ალლაჰუ მესალლი |
| ერთი მოკლე სურა | რუქული | ალლაჰუმმე ბარიქ |
| | სეჯდე | რაბბენა |
| | | სალამი |









## ლოცვის ფარძები

ლოცვის ფარძები ნაჩვენებია წიგნის დასაწყისში და **„„32 ფარძის““** განყოფილებაში.

### ლოცვის მომშლელი ფაქტორები

1 — ტირილი, ამქვეყნიური განცდა რაღაცაზე; ამოოხვრა (ვიშვიში, ვაის ძახილი) დაღლილობისა და ტკივილის გამო.

2 — შეგნებულად დახველება.

3 — რაიმეზე შებერვა.

4 — აიათის კითხვა ვიღაცისადმი პასუხის გაცემის მიზნით.

5 — რიტუალური სისუფთავის ვადის ამოწურვა მათთვის, ვისაც მესები აცვია.

6 — ძაღლის ან კატის განდევნა და ამ დროს რაიმეს თქმა.

7 — შინაარსით დარღვეული და შეცდომებით წაკითხული აიათები.

8— მამაკაცების მიერ ქალებთან ერთ რიგში ან მათ უკან შესრულებული ლოცვა.

9— ლოცვისას ერთი რუქუღის დროს ერთი და იმავე ადგილის სამჯერ მოფხანა. ასევე ზედმეტი მოძრაობა.

10 — სხეულის აკრძალული ნაწილების გაშიშვლება ან ჭუჭყიანი და უსუფთაო ტანსაცმელი.

11 — მიწიდან ორივე ტერფის მოცილება.

12 — ქალებში ციკლური განწმენდის დასაწყისი.

13— დილის ლოცვის დროს მზის ამოსვლა.

14 — შეგნებულად ან დავიწყებით ლაპარაკი.

15 — ჭამა-სმა.

16 — სიცილი. თუ სიცილი ირგვლივმყოფთ ესმით, აგრეთვე იშლება მცირე განბანვაც (აბდესი).

## სეჰივ სეჯდე

სეჰივ სეჯდე — ეს არის, გამოსწორება ლოცვის იმ გამოტოვებული ვაჯიბების (ვალდებულებების), რომლებიც დაშვებული იქნა ლოცვის დროს, უყურადღებობის ან დავიწყების გამო.

სეჰივ სეჯდე სრულდება სამ შემთხვეაში:

1 — ფარძის არასწორი შესრულებისას.

2 — ვააჯიბის (სავალდებულო) შეუსრულებლობისას.

3 — ვააჯიბის არასწორი შესრულებისას.

**სეჰივ სეჯდე სრულდება შემდეგნაირად:** ლოცვის ბოლოს დამამთავრებელ ჯდომისას, ,,ეთ-თეჰიათის" კითხვის შემდეგ, აუცილებელია სალამის მიცემა ერთ ან ორივე მხარეს, შემდეგ სრულდება ორი სეჯდე (ლოცვის კოლექტიურად შესრულებისას სალამი მიიცემა მხოლოდ მარჯვენა მხარეს). ამის შემდეგ კვლავ იკითხება ,,ეთ-თეჰიათი", შემდეგ ,,ალლაჰუმმე სალლი", ,,ალლაჰუმმე ბარიქ" ,,რაბბენა აათინა", შემდეგ სალამის მიცემა მარჯვნივ და მარცხვნივ.

## სურა „ჰაშრის" ბოლო 3 აიათი, რომლის წაკითხვა სასურველია დილის ლოცვის შემდეგ

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

هُوَ اللَّهُ الَّذِي لاَ إِلَهَ إِلاَّ
هُوَ عَالِمُ الْغَيْبِ وَالشَّهَادَةِ هُوَ الرَّحْمَنُ الرَّحِيمُ {٢٢}
هُوَ اللَّهُ الَّذِي لاَ إِلَهَ إِلاَّ هُوَ الْمَلِكُ الْقُدُّوسُ السَّلاَمُ الْمُؤْمِنُ
الْمُهَيْمِنُ الْعَزِيزُ الْجَبَّارُ الْمُتَكَبِّرُ سُبْحَانَ اللَّهِ عَمَّا يُشْرِكُونَ {٢٣}
هُوَ اللَّهُ الْخَالِقُ الْبَارِئُ الْمُصَوِّرُ لَهُ الأَسْمَاءُ الْحُسْنَى
يُسَبِّحُ لَهُ مَا فِي السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ وَهُوَ
الْعَزِيزُ الْحَكِيمُ {٢٤}

ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ

ჰუველლააჰუ-ლლეზიი ლაა ილააჰე ილლაა ჰუუ. ღაალიმულ-ღაიბი ვეშ-შეჰაადეთი ჰუვერ-რაჰმაანურ-რაჰიიმ. ჰუვალლააჰულ-ლლეზიი ლაა ილააჰე ილლაა ჰუუ. ელ-მელიქულ-ყუდდუსუს-სელაამულ-მუ'მიინულ-მუჰეიმინულ-ღეზიიზულ-ჯებბაარულ-მუთექებბირ. სუბჰაან-ალლაჰი ღემმაა იუშრიქუუნ. ჰუვალლააჰულ-ხაალიყულ-ბაარიულ-მუსავვირუ ლეჰულ-ესმაა ულ-ჰუსნაა. იუსებბიჰუ ლეჰუუ მაა ფის-სემაავაათი ველ-ერდ ვე ჰუველ-ღეზიიზულ-ჰაქიიმ.

მნიშვნელობა: მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

22. იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. იგი უწყის უხილავს და ცხადს. იგი რაჰმანი და რაჰიმია!

23. იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი, ხელმწიფისა, სპეტაკისა, მშვიდობის წყაროს, უსაფრთხოების მომნიჭებლის, მფარველის, ძლევამოსილის, ყოვლისშემძლეს, განდიდებულისა. დიდება მას! შორსაა იმისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!

24. იგია ალლაჰი, გამჩენი, მაარსებელი, გამომსახველი. მას ეკუთვნის მშვენიერი სახელები. განადიდებენ მას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

სურა ბაყარას ბოლო 2 აიათი, რომლის წაკითხვაც სასურველია ღამის ნამაზის შემდეგ.

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

آمَنَ الرَّسُولُ بِمَا أُنزِلَ إِلَيْهِ
مِن رَّبِّهِ وَالْمُؤْمِنُونَ كُلٌّ آمَنَ بِاللَّهِ وَمَلآئِكَتِهِ
وَكُتُبِهِ وَرُسُلِهِ لاَ نُفَرِّقُ بَيْنَ أَحَدٍ مِّن رُّسُلِهِ وَقَالُواْ سَمِعْنَا
وَأَطَعْنَا غُفْرَانَكَ رَبَّنَا وَإِلَيْكَ الْمَصِيرُ {٢٨٥} لاَ يُكَلِّفُ اللّهُ نَفْساً
إِلاَّ وُسْعَهَا لَهَا مَا كَسَبَتْ وَعَلَيْهَا مَا اكْتَسَبَتْ رَبَّنَا لاَ تُؤَاخِذْنَا إِن
نَّسِينَا أَوْ أَخْطَأْنَا رَبَّنَا وَلاَ تَحْمِلْ عَلَيْنَا إِصْراً كَمَا حَمَلْتَهُ عَلَى
الَّذِينَ مِن قَبْلِنَا رَبَّنَا وَلاَ تُحَمِّلْنَا مَا لاَ طَاقَةَ لَنَا بِهِ وَاعْفُ
عَنَّا وَاغْفِرْ لَنَا وَارْحَمْنَا أَنتَ مَوْلاَنَا فَانصُرْنَا عَلَى
الْقَوْمِ الْكَافِرِينَ {٢٨٦}

ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ

აამენერ-რესუულუ ბიმაა უნზილე ილეიჰი მირ-რაბბიჰიი ველ-მუ'მინუუნ. ქულლუნ აამენე ბი-ლლააჰი ვე მელააიქეთიჰიი ვე ქუთუბიჰიი ვე-რუსულიჰ. ლაა ნუფერრი ყუბეინე ეჰადიმ-მირ-რუსულიჰ. ვე ყაალუუ სემიღნაა ვე ეტაღნაა ღუფრაანექე რაბბენაა ვე ილეიქელ-მესიირ. ლა იუქელლიფულლაჰუ ნეფსენ ილლაა ვუსღეჰაა ლეჰაა მაა ქესებეთ ვე ღალეიჰაა მექთესებეთ. რაბბენაა ლაა თუაახიზნა ინ-ნესიინაა ევ ეხტე'ნაა. რაბბენაა ვე ლაა თეჰმილ ღალეინაა ისრენ ქემაა ჰემელთეჰუუ ღელელ-ლლეზიინე მინ ყაბლინაა. რაბბენაა ვე ლაა თუჰემმილნაა მაა ლაა ტააყათე ლენაა ბიჰ, ველღფუღენნაა, ველღფირლენაა, ვერჰემნაა, ენთე მევლაანაა ფენსურნაა ღალელ-ყევმილ-ქააფირიინ.

მნიშვნელობა: მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით.

285. ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! და თქვეს მათ: შევისმინეთ და ვიქმენით მორჩილნი! ღმერთო ჩვენო, (გევედრებით) მიტევებასა შენსას და შენდა მოვიქცევით!

286. ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რა ავიც მოიხვეჭოს. ღმერთო ჩვენო! ნუ მოგვკითხავ, თუკი დაგვავიწყდა ან შევცდით! ღმერთო ჩვენო! არ გვატვირთო მძიმე ტვირთი, როგორც იმათ ატვირთე, ვინც ჩვენ უწინარეს იყო!... ღმერთო ჩვენო! არ დაგვაკისრო ის, რისი ძალაც არ შეგვწევს და მოგვიტევე ჩვენ, შეგვინდე და შეგვიწყალე! შენ ხარ მბრძანებელი ჩვენი და დაგვეხმარე ურწმუნო ხალხის წინაშე!

**კოლექტიური ლოცვის მნიშვნელობა:** ერთ-ერთი ჰადისით, კოლექტიურად (ჯემაათით) შესრულებული ლოცვა, 27-ჯერ ძვირფასია, ვიდრე მარტოდ შესრულებული. *(ბუხარი, ეზან 30; მუსლიმ, მესაჯიდ 249.)* ამიტომ ერთად მყოფი, ორი და მეტი მუსლიმისთვის უმჯობესია ლოცვის კოლექტიურად შესრულება.

## ლოცვები, რომლებიც არ მიეკუთვნება ყოველდღიურს

**ჯუმის ლოცვა:** სრულდება პარასკევს შუადღის ლოცვის დროს. სულ 10 მუხლია. კოლექტიურად სრულდება მხოლოდ ორი მუხლი  და იგი შუადღის ლოცვის შემცვლელია.

ლოცვის დროის დადგომისთანავე სრულდება 4 მუხლი სუნნეთი, ხოლო ქადაგების (ხუთბე) შემდეგ ჯამაათით ილოცება 2 მუხლი სავალდებულო, ბოლოს კი 4 მუხლი სუნნეთი.

**ჯუმის ლოცვა ფარძია:**

1. მორწმუნეებისთვის.

2. თავისუფალი ხალხისთვის.

3. მუსლიმებისთვის, რომლებიც მგზავრობაში არ იმყოფებიან.

4. ჯანმრთელებისთვის.

5. მხედველობის მქონეთათვის.

6. ლოცვაზე დასასწრებად დაბრკოლების არმქონეებისთვის.

**პარასკევის ლოცვის შესრულების პირობები:**

არსებობს განსაზღვრული პირობები, რომლის შესრულებაც ჯუმის ლოცვას სრულყოფილს ხდის:

1 - ჯუმის ლოცვის შესრულება შუადღის ლოცვის დროს.

2 - ორი მუხლი ფარძის წინ ქადაგების (ხუთბე) კითხვა.

3 - ლოცვის შესრულების ადგილი უნდა იყოს ყველა მსურველისთვის მისაწვდომი.

4 - არანაკლებ სამი ადამიანის დასწრება.

5 - ჯუმის ლოცვის შესრულების ადგილი უნდა იყოს ქა-





ლაქში ან მასზე გათანაბრებულ დასახლებაში.

**ბაირამი ლოცვები:**

მორწმუნეებისთვის, რომელთათვისაც ჯუმის-ლოცვა ფარძია, წელიწადში ორჯერ ბაირამის ლოცვის შესრულება ვაჯიბია (სავალდებულო).

ბაირამის ლოცვა კოლექტიურად და ორ მუხლად ილოცება.

ლოცვის დრო მზის ამოსვლიდან დაახლოებით 45 წთ-1-სთ-ის შემდეგ დგება. ლოცვის დროის დადგომისთანავე კოლექტივი (ჯამაათი) განლაგდება იმამის უკანა რიგებში (საფში) და წარმოთქვამს მიზანს: ,,მიზნად დავისახე შევასრულო ბაირამის ლოცვა ***(ღიიდილ ედჰა)*** (ყურბან ბაირამი), ან ***(ღიდილ ფიტრ)***" (რამაზან ბაირამი) — ხოლო ამის შემდეგ მისდევს იმამს.

**ლოცვა მგზავრობისას**

ყურანში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და როცა მოგზაურობთ ამ მიწაზე, ცოდვად არ გეთვლებათ, თუ ლოცვას შეამოკლებთ, თუკი შიშობთ, რომ რაიმეს გავნებენ ისინი, რომელნიც ურწმუნონი არიან. უეჭველად, ურწმუნონი აშკარა მტრები არიან თქვენდამი! (4/101) და როცა ლოცვა დაასრულოთ, „ფეხზე მდგომებმა, მჯდომარემ ან მწოლიარემ, მუდმივად განადიდეთ ალლაჰი". და როცა უსაფრთხოდ იქნებით, ლოცვა აღასრულეთ სრულად. უეჭველად, მორწმუნეებისთვის ლოცვა დადგენილია განსაზღვრულ დროს. (4/103)**

*(ის, ვისაც მიზნად დასახული აქვს 90 კმ-ზე მეტი გზის გავლა (ან 18 საათის ხანგრძლივობის ფეხით გასავლელი გზა, ან კიდევ 3 დღეზე მეტი გზა ფეხით) გასცილდება რა თავისი საცხოვრებლი ადგილის საზღვრებს, ჩაითვლება მგზავრად.*

*სტუმრად 15 დღეზე მეტ ხანს ყოფნის შემდეგ ეს ადამიანი აღარ ჩაითვლება მგზავრად, თუ ის გაჩერდება თხუთმეტ დღეზე ნაკლები დროის განმავლობაში, მაშინ ის ითვლება მგზავრად. თუ მას ექნება მიზანი იმავე დღეს ან მომდევნო დღეს გააგრძელოს გზა, მაშინ ის კვლავ ჩაითვლება მგზავრად.*

*მგზავრი თუ მას საფრთხე ემუქრება 4 მუხლი ფარძი ლოცვის ნაცვლად ასრულებს მხოლოდ 2 მუხლს. 3 ან 2 მუხლიანი ფარძი ლოცვების შემოკლება არ ხდება.)*





## ისლამისაკენ მიმავალი გზა

**როგორ უნდა გახდე მუსლიმი?**

ადამიანი **,,ქელიმეი თევჰიდისა და ქელიმეი შეჰადეთის"** წარმოთქმით და ამის გულით დაჯერებით მუსლიმი გახდება.

**რა არის ისლამის ძირითადი პირობა?**

ეს არის ,,ქელიმეი თევჰიდი".

### ქელიმე-ი თევჰიდი

لآ اِلٰهَ اِلاَّ اللّٰهُ مُحَمَّدٌ رَسُولُ اللّٰهِ



**,,ლაა ილააჰე ილლე ლლააჰ, მუჰამმედურ-რასულულლააჰ"**

**მნიშვნელობა:** *არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა და მუჰამმედი მისი მსახური და შუამავალია.*





### ქელიმე-ი შეჰადეთი:

اَشْهَدُ اَنْ لآَ اِلٰهَ اِلاَّ اللّٰهُ وَاَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًاعَبْدُهُ وَرَسُولُهُ

**,,ეშჰედუ ენ ლაა ილააჰე ილლაალლააჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღაბდუჰუ ვე რასუულუჰ“.**

**შინაარსი:** ვამოწმებ, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა და ასევე ვამოწმებ, რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია”.

**ეშჰედუ ენ ლაა ილაჰე ილლალლაჰ:** ვხვდები, ვიგებ, ვიღებ, ვამოწმებ-გულით და წარმოვთქვამ ენით: არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა. არ არსებობს ძალა სამყაროსა და ხალხისათვის კანონის დამდგენელი, გარდა ალლაჰისა.

## ალლაჰის რწმენა

**მოთხრობა:**

**ალლაჰი გვხედავს.**

სალიჰმა თავის ბაბუას ჰკითხა:

— ბაბუა, რატომ ვერ ვხედავთ ალლაჰს?

ბაბუამ უპასუხა:

— იმიტომ, რომ ჩვენი თვალები შექმნილია ისე, რომ მათ არ შეუძლიათ ალლაჰის დანახვა.

— ეს, როგორ ბაბუა?

— შენ ფოტოაპარატით შეგიძლია ყველაფრის გადაღება?

— დიახ. შემიძლია.

— შენი ფილტვებისა და გულის გადაღება შეგიძლია?

— არა. მისი გადაღება მხოლოდ რენტგენის აპარატით შეიძლება.

— ხომ ხედავ, ორივე აპარატი ემსახურება გადაღებას, მაგრამ ფოტოაპარატს არ შეუძლია, გადაიღოს ის, რაც შეუძლია რენტგენის აპარატს. ეს იმიტომ, რომ მათ გააჩნიათ სხვადასხვა კონსტრუქცია. ჩვენი თვალები შექმნილია ალლაჰის მიერ ისე, რომ მათ არ შეუძლიათ მისი დანახვა.

— ჩვენ ის გვხედავს?

— რა თქმა უნდა. ის გვხედავს უშუქო ოთახში, ბნელ ღამეშიც კი, როდესაც ჩვენ ჩაცმული ვართ შავ ტანსაცმელში.

## ალლაჰის რწმენა

### ალლაჰის თავისებურებანი

**ა – ზათი თავისებურებანი, ბ – სუბუთი თავისებურებანი**

**ა – ზათი თავისებურებანი:**

**1. ვუჯუდ:** აღნიშნავს არსებობას. უზენაესი ალლაჰი არსებობს ყოველთვის და ყველგან.





**2. ყიდემ:** აღნიშნავს არსებობას დასაწყისის გარეშე. უზენაესი ალლაჰის არსებობას დასაბამი არ აქვს. ის იყო ყოველთვის, ის არ შობილა და არ უშვია.

**3. ბექა:** აღნიშნავს უსასრულოდ არსებობას. უზენაესი ალლაჰის არსებობას დასასრული არა აქვს. ის უკვდავია.

**4. ვაჰდანიეთ:** აღნიშნავს ერთადერთობას. არავის და არაფერს არ აქვს ალლაჰისთვის დამახასიათებელი თვისებები.

**5. მუჰალაფეთულ-ლილ-ჰავადის:** აღნიშნავს გაჩენილთაგან განსხვავებას. უზენაესი ალლაჰი არ არის მის მიერ გაჩენილების მსგავსი.

**6. ყიამ ბი ნაფსიჰი** (ყიამ ბი ზათიჰი): აღნიშნავს თავისთავად არსებობას. უზენაესი ალლაჰი არავის და არაფერს საჭიროებს, ხოლო ყველა გაჩენილს ის სჭირდება, ის თავისი ძალით არსებობს.

**ბ — სუბუთი თავისებურებანი: ისინი რვაა.**

**1. ჰაიათ:** აღნიშნავს ცოცხალს. უზენაესი ალლაჰი ცოცხალია და სიცოცხლე მას ეკუთვნის.

**2. ილიმ:** აღნიშნავს მცოდნეს. უზენაესი ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

**3. სემილ:** აღნიშნავს გამგონს. უზენაესი ალლაჰი ყოვლისმსენელია.

**4. ბასარ:** აღნიშნავს მხედველს. უზენაესი ალლაჰი ყოვლისმხედველია.

**5. ირადე:** აღნიშნავს რაღაცის სურვილს. უზენაესი ალლაჰი თავისუფალია თავის სურვილებსა და მისწრაფებებში.

**6. ყუდრათ:** აღნიშნავს ძლიერებას. უზენაესი ალლაჰის ძალა და ძლიერება ყველა გაჩენილზე ვრცელდება.

**7. ქელამ:** აღნიშნავს სიტყვას. უზენაესი ალლაჰი საუბრობს ვისთანაც და როგორი საშუალებითაც უნდა.

**8. თექვინ:** აღნიშნავს გაჩენას. უზენაესმა ალლაჰმა გააჩინა ყველაფერი, რაც არსებობს ცასა და დედამიწაზე.

## კითხვები ალლაჰის თავისებურებანის შესახებ

| | |
|---|---|
| ვინ გაგაჩინა შენ? | ალლაჰმა |
| ვინ არის ყოვლისმხედველი? | ალლაჰი |
| ვინ არის ყოვლისმსმენელი? | ალლაჰი |
| ვინ იცის ყველაფერი? | ალლაჰმა |
| ვინ აძლევს ყველას სარჩოს? | ალლაჰი |
| ვის შეუძლია ყველაფერი? | ალლაჰს |
| ვისი ნებაა ყველგან? | ალლაჰის |
| ვინ არსებობს დასაბამის გარეშე? | ალლაჰი |
| ვინ არსებობს უსასრულოდ? | ალლაჰი |
| ვის არა ჰყავს თავისი მსგავსი? | ალლაჰს |
| ვის არა ჰყავს თავისი თანასწორი? | ალლაჰს |
| ვინ არ საჭიროებს არავის? | ალლაჰი |
| ვინაა უკვდავი? | ალლაჰი |
| ვის ძალას არა აქვს საზღვარი? | ალლაჰის |
| ვინ არ ყოფილა დაბადებული? | ალლაჰი |
| ვინ გვიცავს? | ალლაჰი |
| ვინ გვპატიობს ჩვენ? | ალლაჰი |
| ვინ გვაძლევს სიცოცხლეს? | ალლაჰი |
| ვინაა შენი ღმერთი? | ალლაჰი |
| ვინ არის უზენაესი? | ალლაჰი |
| ვინ არის ყველაზე მშვენიერი? | ალლაჰი |
| ვინ არის ყველაზე საყვარელი? | ალლაჰი |
| ვის ვთხოვთ დახმარებას? | ალლაჰს |
| ვის მივმართავთ, როდესაც გვეშინია? | ალლაჰს |
| ვინ გვაძლევს სარჩოს? | ალლაჰი |
| ვინ გვიცავს ხიფათისაგან? | ალლაჰი |





## უზენაესი ალლაჰი ყოვლისგამჩენია

| | |
|---|---|
| ვინ გააჩინა ეს სამყარო? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა ვარსკვლავები? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა მთვარე? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა მზე? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა მიწა? | ალლაჰმა |
| ვინ აკავებს ცაზე ვარსკვლავებს? | ალლაჰი |
| ვინ რწყავს წვიმით მიწას? | ალლაჰი |
| ვინ გააჩინა ადამიანი? | ალლაჰმა |
| ვინ გამაჩინა მე? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა ჩემი დედ-მამა? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა ცხოველები? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა მცენარეები? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა მთები? | ალლაჰმა |
| ვინ გააჩინა ხილი და ბოსტნეული? | ალლაჰმა |
| ვინ გვაძლევს სარჩოსა და ყოველივე აუცილებელს? | ალლაჰი |
| ვინ ქმნის მკვდარი მიწისაგან ცოცხალ მცენარეებს? | ალლაჰი |
| ვის გამოჰყავს ერთი ფესვიდან სხვადასხვა ყვავილები და არომატი? | ალლაჰს |
| ვინ მოუსწრაფავს ყველას სიცოცხლეს? | ალლაჰი |
| ვინ აჩენს ყველაფერს? | ალლაჰი |
| ვის ეკუთვნის მთელი სამყარო? | ალლაჰს |

**ჩვენი მოვალეობანი უზენაესი ალლაჰის წინაშე:**

**1 –** ირწმუნო ერთადერთი ალლაჰი, არ დაუწესო მას მოზიარე.

**2 -** მთელი სულით და გულით ყველაზე მეტად ალლაჰის სიყვარული.

**3 -** მხოლოდ მისგან მოითხოვე ცოდვების მიტევება.

**4 -** მხოლოდ მისი იმედი გქონდეს, მხოლოდ მას, ერთადერთს თხოვე დახმარება.

**5 -** ყოველთვის და მხოლოდ მას, ერთადერთს ეცი თაყვანი.

**6 -** იყავი მისი მადლიერი ყოველივე ბოძებულის გამო.

**7 -** გიყვარდეს, რაც უყვარს მას და უარყავი ის, რაც უარყო მან.

**8 -** შეასრულე ის, რასაც ის გიბრძანებს და განერიდე იმას, რასაც ის გიკრძალავს.

**მოთხრობა:**

**ალლაჰის არსებობის უარმყოფელი ამაყის შესახებ და იმაზე, რაც მას უპასუხა იმამ აზამ აბუ ჰანიფემ.**

უძველეს დროში ბაღდადში ძალიან ცნობილი ადამიანი ცხოვრობდა. მას **იმამი აზამ აბუ ჰანიფე** ერქვა. ის იყო დიდი სწავლული და ჰყავდა უამრავი მოსწავლე. ადამიანებს შორის ის დიდი პატივისცემით სარგებლობდა.

იმ დროს ცხოვრობდა ერთი ამაყი, რომელიც საკუთარ თავს ყველა საკითხის დიდ მცოდნედ თვლიდა. ის ამტკიცებდა, რომ ალლაჰი არ არსებობს და სადაც კი მიდიოდა, ყველგან ამის შესახებ კამათს იწყებდა.

ამ ამაყმა გაიგო აბუ ჰანიფეს შესახებ და მოუნდა მასთან კამათი. ის ჩავიდა ბაღდადში, მონახა აბუ ჰანიფე და კითხვა დაუსვა: ,,არსებობს თუ არა ალლაჰი?“

აბუ ჰანიფემ არ უპასუხა, მხოლოდ უთხრა, რომ მეორე დღეს დათქმულ ადგილზე მისულიყო, სადაც კითხვაზე პასუხს მიიღებდა. როგორც ცნობილია, შუა ბაღდადში მიედინება მდინარე ტიგროსი, რომელიც ქალაქს ორ ნაწილად ყოფს.





მომდევნო დღეს, დანიშნულ დროს აბუ ჰანიფე არ მივიდა. ამაყი დიდხანს ელოდა მას და როდესაც წასვლა დააპირა, ამ დროს აბუ ჰანიფე გამოჩნდა, ამაყმა დაინახა თუ არა შეჰყვირა: ,,რატომ დააგვიანე? ალბათ შეგეშინდა ჩემთან კამათი!“

აბუ ჰანიფამ ასე უპასუხა:

— არა, არ მეშინია. შენ ხომ იცი, რომ მე ქალაქის იმ ნაწილში ვცხოვრობ, რომელიც მდინარის გაღმაა. ღამით ქარიშხალმა მდინარეზე ხიდი წალეკა. როდესაც მდინარეს მივუახლოვდი ვისურვე, რომ ეს ხიდი თვითონ აღდგენილიყო, მუშების, მშენებლებისა და ინჟინერების გარეშე. მივეცი ბრძანება ხეებსა და ქვებს, რომ ისინი ხიდად აგებულიყვნენ. ამან საკმაო დრო წაიღო და მიუხედავად იმისა, რომ დავაგვიანე, აქამდე მაინც მოვედი.

ამაყმა შესძახა:

— შენ ტყუი! ნუთუ შეიძლება ხიდი მუშების, მშენებლებისა და ინჟინრების გარეშე, თავისთავად აშენდეს! ნუთუ უჭკუო არაა ის, ვინც ამას დაიჯერებს?

აბუ ჰანიფემ უთხრა:

— გონს მოეგე, ადამიანო! შენ ამტკიცებ რომ ხიდს თავისთავად არ შეუძლია აშენება. მაგრამ შენივე აზრით, ეს სამყაროც თავისით შეიქმნა, ხომ ასეა? მაშინ, როცა ხეზე თავისით ფოთოლიც კი არ ირხევა. შენ აქამდე ვერ გაითავისე, რომ თავისით და უმიზეზოდ არაფერი ხდება! -ებუ ჰანიფეს ამ სიტყვებმა ღრმად დააფიქრა ურწმუნო ამაყი.

## ანგელოზების რწმენა

**ანგელოზების განსაკუთრებული თვისებები:**

ა) ანგელოზები გაჩენილია ღვთაებრივი სინათლისგან. ისინი ცოდვებს არ სჩადიან, არ გააჩნიათ სქესი და არ საჭიროებენ საჭმელ-სასმელს.

ბ) ანგელოზები უხილავნი არიან.





გ) ანგელოზები არ ფლობენ ფარულ ცოდნას. მათ იციან მხოლოდ ის, რასაც მათ უზენაესი ალლაჰი გადასცემს.

## ანგელოზების მოვალეობანი

ანგელოზების მოვალეობად ითვლება ალლაჰის ქება და დიდება, მისი ბრძანებების შესრულება. უამრავ ანგელოზს შორის არსებობს 4 მთავარანგელოზი.

**ოთხი მთავარანგელოზი და მათი მოვალეობა:**

**1 - ჯებრაილი** (ალეიჰისსელლამი) – შუამავლებს გადასცემს ზეშთაგონებებს.

**2 - მიქაილი** (ალეიჰისსელლამი) – მართავს ბუნებრივ მოვლენებს, ისეთებს როგორიცაა წვიმა, ქარი და ა. შ.

**3- ისრაფილი** (ალეიჰისსელლამი) – ამცნობს სამყაროს დასასრულს სურში (საყვირში) ჩაბერვით.

**4- აზრაილი** (ალეიჰისსელლამი) – ის იმ ადამიანებზე სულების ამრთმევია, ვისი ამქვეყანად სიცოცხლის ვადაც ამოიწურა.

ისინი ანგელოზთაგან ყველაზე უმაღლესნი არიან. უზენაეს ალლაჰს მათი მეშვეობით მიაქვს თავისი ბრძანებები სხვა ანგელოზებამდე.

## ზოგიერთი, სხვა ანგელოზი და მათი მოვალეობანი

**ქირამენ—ქაათიბინი:** ანგელოზები, რომლებიც მუდამ თან დაყვებიან ყოველ ადამიანს და იმყოფებიან მის მახლობლად მარჯვენა და მარცხენა მხარეს, იწერენ ყველაფერს, რასაც ადამიანი ლაპარაკობს და ასრულებს. ის ანგელოზი, რომელიც მარჯვნივაა, იწერს ალალ-მართალ, მადლიან საქმეებს, ხოლო მარცხნივ მყოფი, აღნუსხავს ცოდვებს. მათი ჩანაწერები ადამიანს ქმედებებით განკითხვის დღეს, ანგარიშსწორების დროს უნდა წარედგინოს.





**მოთხრობა**

**როგორ შეუძლია აზრაილ (ალეიჰისსელლამი) ანგელოზს ერთდროულად ამოხადოს სული ათასობით ადამიანს?**

ძვირფასო მუსლიმებო! საჭიროა, ეს იცოდეთ. მოდით წარმოვიდგინოთ ჩვენი სული განათებული ელექტრონათურის სახით, ხოლო სიკვდილი, როგორც მისი გამორთვა. ჩვენს სახლში შემომავალი, ყველა ხაზი შეერთებულია ერთ ელექტროსადგურზე. ეხლა კი წარმოიდგინეთ რა მოხდება, თუ იქ მომუშავე ინჟინერი თავის მუშას უბრძანებს, რომ მან განათება ქალაქის ერთ-ერთ რაიონში გამორთოს. როდესაც მუშა ამ ბრძანებას შეასრულებს, მაშინვე ათასობით სახლში, ერთდროულად, ჩაქრება ნათურა.

ჩვენი სულებიც უხილავი ხაზებით შეერთებულია ღილაკთან, რომელიც იმყოფება ანგელოზ აზრაილის (ალეიჰისსელლამი) განკარგულებაში და მას შეუძლია ალლაჰის ბრძანებით უამრავი ადამიანის სულს ერთდროულად დაატოვებინოს თავისი სხეული.

ამავდროულად აზრაილის (ალეიჰისსელლამი) დაქვემდებარებაშია მილიონობით სხვა ანგელოზი და არ არის არავითარი პრობლემა იმაში, რომ მისი ბრძანებით, ისინი სულს ერთდროულად წაართმევენ ასიათასობით ცოცხალ არსებას.

## წმინდა წიგნების რწმენა

**წმინდა წიგნები –** ეს არის უზენაესი ალლაჰისგან შუამავლებზე გადმოცემული ზეშთაგონებები.

**ზეშთაგონება (ვაჰი)** ეს არის ცოდნა, გადმოცემული უზენაესი ალლაჰის მიერ შუამავლებისადმი, ჯიბრილ (ალეიჰისსელლამი) ანგელოზის მეშვეობით, განსაკუთრებული სულიერი გზით. ვაჰის გზით ზეშთაგონება მხოლოდ შუამავლებს გადაეცემა.

ზოგიერთ მოკლე, წმინდა წიგნს, შემდგარს მხოლოდ რამ-





დენიმე გვერდისგან, ეწოდება გრაგნილი (სუჰუფი). მათ შორის:

წმინდა ადემს (ალეიჰისსელლამი) - გადაეცა 10 სუჰუფი.
წმინდა შითს (ალეიჰისსელლამი) - გადაეცა 50 სუჰუფი.
წმინდა იდრისს (ალეიჰისსელლამი) -გადაეცა 30 სუჰუფი.
წმინდა იბრაჰიმს (ალეიჰისსელლამი) -გადაეცა 10 სუჰუფი.
დღემდე არც ერთი მათგანი არ შემონახულა.

**ღვთიური ოთხი წიგნი:**

**1- თევრათი:** თორა გარდმოევლინა წმინდა მუსა შუამავალს (ალეიჰისსელლამი).

**2- ზებური:** ფსალმუნები გარდმოევლინა შუამავალ დაუდს (ალეიჰისსელლამი).

**3- ინჯილი:** ბიბლია გარდმოევლინა შუამავალ ისას (ალეიჰისსელლამი).

**4- წმინდა ყურანი:** უზენაესი ალლაჰის მიერ, ჯიბრილ ანგელოზის (ალეიჰისსელლამი) მეშვეობით გარდმოევლინა შუამავალ მუჰამმედს ﷺ. დროთა განმავლობაში, სამწუხაროდ, ყურანის გარდა ღვთიურმა წიგნებმა დაკარგა თავდაპირველი ორიგინალური სახე. მხოლოდ ყურანია უზენაესი ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი ერთადერთი წმინდა წიგნი, რომელიც დღემდე უცვლელი სახით არსებობს.

ჩვენს დროში უმეცრებაში ჩაფლული მუსლიმების ნაწილი წმინდა ყურანს მხოლოდ გარდაცვლილებისთვის და საფლავების მონახულებისათვის აუცილებელ საკითხავ წიგნად თვლის. აგრეთვე მიიჩნევენ, რომ წმინდა ყურანი განკუთვნილია მხოლოდ იმისთვის, რომ იმ ავადმყოფებს ვუკითხოთ, რომელთათვისაც მისი აზრი სრულიად გაუგებარია. წმინდა ყურანი მოიცავს ალლაჰის მიერ დაწესებულ ყველა კანონსა და წესს, აუცილებელს მუსლიმისათვის მისი დაბადებიდან სიკვდილამდე. მუსლიმი ადამიანი ვალდებულია, მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში, ცხოვრების ყველა სფერო-





ში წმინდა ყურანის ბრძანებებს მისდიოს.

წმინდა ყურანი ზეგარდმოვლინდებოდა 23 წლის განმავლობაში.

## შუამავლების რწმენა

**შუამავლები** — რჩეული ადამიანები არიან და განეკუთვნებიან უზენაესი ალლაჰისგან ყველა ხალხისთვის ცოდნის გადმომცემებს და ჭეშმარიტი გზის მაჩვენებლებს.

შუამავლებს აუცილებლად უნდა ახასიათებდეთ შემდეგი თვისებები:

**1- სიდყ:** შუამავლები უაღრესად სამართალიანი და პატიოსანი ადამიანები არიან.

**2- ემანეთ:** შუამავლები ყოველ მხრივ საიმედონი და სანდონი არიან.

**3- თებლიღ:** შუამავლებს სრული სახით მოაქვთ ხალხამდე ალლაჰის მიერ გადმოცემული ყველა აღთქმა და კანონი.

**4- ფეთანეთ:** შუამავლები გონებამახვილურობითა და მჭერმეტყველებით გამოირჩევიან.

**5- ისმეთ:** შუამავლები ცოდვებისგან დაცულნი არიან.

### შუამავალთა რაოდენობა

პირველი შუამავალი წმინდა ადამი იყო, უკანასკნელი კი —მუჰამმედი ﷺ. მათ შორის იყო ძალიან ბევრი შუამავალი. ყველა მათგანი ხალხს მოუწოდებდა, ერწმუნათ ერთადერთი ალლაჰი და თაყვანი ეცათ მისთვის. ჩვეულებრივ, შუამავლების გარდაცვალების შემდეგ, ხალხი ივიწყებდა ალლაჰს და სხვა „ღმერთებისადმი" თაყვანისცემას იწყებდა, მაშინ უზენაესი ალლაჰი მათთან ახალ შუამავალს აგზავნიდა.

**შუამავლები, რომელთა სახელებიც მოიხსენიება ყურან-ში:**

**მათი რიცხვი 25 -ია:**

| | | | |
|---|---|---|---|
| **ადამი** (ალეიჰისსელამ) | **იბრაჰიმი** (ალეიჰისსელამ) | **მუსა** (ალეიჰისსელამ) | **იუნუსი** (ალეიჰისსელამ) |
| **იდრისი** (ალეიჰისსელამ) | **ისმაილი** (ალეიჰისსელამ) | **ჰარუნი** (ალეიჰისსელამ) | **ილიასი** (ალეიჰისსელამ) |
| **ნუჰი** (ალეიჰისსელამ) | **ისაყი** (ალეიჰისსელამ) | **დავუდი** (ალეიჰისსელამ) | **ელიასა** (ალეიჰისსელამ) |
| **ჰუდი** (ალეიჰისსელამ) | **იაყუბი** (ალეიჰისსელამ) | **სულეიმანი** (ალეიჰისსელამ) | **ზექერია** (ალეიჰისსელამ) |
| **სალიჰი** (ალეიჰისსელამ) | **იუსუფი** (ალეიჰისსელამ) | **ეიუბი** (ალეიჰისსელამ) | **იაჰია** (ალეიჰისსელამ) |
| **ლუტი** (ალეიჰისსელამ) | **შუაიბი** (ალეიჰისსელამ) | **ზულქიფლი** (ალეიჰისსელამ) | **ისა** (ალეიჰისსელამ) |
| **მუჰამმედ** *(სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ)* | | | |

**მუჯიზა** — აღნიშნავს ზებუნებრივ მოვლენას, სასწაულს, რომელიც სრულდებოდა შუამავლების მიერ უზენაესი ალლაჰის ნებით, მათი შუამავლობის დასამტკიცებლად. სხვებს, უზენაესი ალლაჰის დახმარების გარეშე, არა აქვს უნარი მსგავსი რამ შეასრულონ.

## განკითხვის დღის რწმენა

ეს არის იმის რწმენა, რომ, როდესაც ანგელოზი ისრაფილი (ალეიჰისსელამ) სურში (საყვირში) ჩაბერავს, ყველა ცოცხალი გარდაიცვლება. დროის პერიოდს ამ მომენტიდან ხალხის ხელმეორედ გაცოცხლებამდე, სამოთხესა და ჯოჯოხეთში თანმიმდევრულ შესვლამდე, განკითხვის დღე ჰქვია.





სხვა მოსაზრებით, ამქვეყნიურ ცხოვრებაში მათი ქმედებების ანგარიშსწორებისთვის დადგენილ დროს, განკითხვის დღე ეწოდება. არსებობს ამ დროის ბევრი სახელწოდება, მაგრამ მათგან უფრო ცნობილია — „სამყაროს დასასრული“ ანუ „ყიამეთი“.

**საფლავში ცხოვრება:** პერიოდს, ადამიანის სიკვდილიდან ხელახლად გაცოცხლებამდე, საფლავში ცხოვრება ეწოდება. მას შემდეგ, რაც ადამიანს დაასაფლავებენ, მასთან მიდის ორი ანგელოზი და უსვამს შემდეგ კითხვებს: **„ვინ არის შენი ღმერთი?“ „ვინ არის შენი შუამავალი?“ „რომელია შენი რწმენა?“**და ა.შ. რასაც საფლავში დაკითხვა ეწოდება. ამ დაკითხვას ექვემდებარება ყველა გარდაცვლილი, ისინიც კი, რომლებიც დაიწვებიან და ერთ მუჭა ფერფლად იქცევიან. საფლავში ცხოვრება განეკუთვნება განკითხვის დღის ნაწილს. ის, ვისთვისაც სამოთხეა გამზადებული, საფლავში ისე უნდა იყოს, როგორც სამოთხის კარებთან; მისთვის, ვისაც ჯოჯოხეთი ელოდება, ტანჯვა-წამება საფლავიდან იწყება. საფლავში ცხოვრება არ შეიძლება ამქვეყნიურ ცხოვრებას შევადაროთ.

ადამიანის ყოფნა საფლავში, ერთი შეხედვით, ძილის მდგომარეობას ჰგავს.

**სამოთხე (ჯენნეთი)**: ეს მუსლიმებისთვის გამზადებული ჯილდოა. ყურანში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**შედით იქ მშვიდობით! სწორედ ესაა დღე მარადიული. მათთვისაა იქ რასაც ისურვებენ და უფრო მეტიც, ჩვენს წინაშე!** *(სურა ყაფი, აიათი 34-35).“*

**ჯოჯოხეთი (ჯეჰენნემი):** ეს არის უზენაესი ალლაჰის მიერ ურჩთათვის გამზადებული სასჯელი. იქ მოხვდებიან ურწმუნოები, ორპირები, აგრეთვე ის მუსლიმები, რომელთა ცოდვებიც აჭარბებს ალალმართალ საქმეებს.

აი ისინი რომელნიც იქ (ჯოჯოხეთში) სამუდამოდ დარჩებიან.

**შეკრება (მახშერი):** მას შემდეგ, რაც ანგელოზი ისრაფილი (ალეიჰისსელლამი) სურაში (საყვირში) პირველად ჩაბერავს ყველა ცოცხალი გარდაიცვლება. უზენაესი ალლაჰის გარდა, ცოცხალი აღარავინ დარჩება. ასე იქნება განსაზღვრულ დრომდე. შემდეგ უზენაესი ალლაჰი გააცოცხლებს ანგელოზ ისრაფილს (ალეიჰისსელლამი). ის განმეორებით ჩაბერავს სურაში (საყვირში), ყველა ადამიანი ხელახლად გაცოცხლდება და ანგარიშსწორებისათვის მახშერის მოედანზე შეიკრიბება.

**ქმედებების წიგნი:** ხალხს მახშერის მოედანზე მისცემენ წიგნს, რომელშიც ანგელოზების მიერ მათი ყველა მიწიერი ქმედებებაა ჩაწერილი. სამოთხის მომავალ მცხოვრებლებს წიგნი უნდა გადაეცეს მარჯვენა ხელში, ჯოჯოხეთის მომავალ მკვიდრთ— მარცხენა ხელში.

**ანგარიშსწორება (ჰისაბ):** უზენაესი ალლაჰი ყველას მოსთხოვს პასუხს იმაზე, თუ როგორ იცხოვრეს მათ გარდაცვალებამდე. პასუხი ყველამ მხოლოდ თავის ქმედებებზე უნდა გასცეს. ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ) თქვა, რომ ვერავინ დაიძვრება ადგილიდან, სანამ არ უპასუხებს კითხვებს:

**1 - როგორ გაატარე სიცოცხლე?**

**2 - რისთვის დახარჯე შენთვის ბოძებული ცოდნა?**

**3 - როგორ პოულობდი საზრდოსა და ქონებას, როგორ სარგებლობდი მათით. როგორი გზით იყო ისინი მოპოვებული, ნებადართულით თუ აკრძალულით?**

**4 - როგორ გზაზე გამოიყენე შენთვის ბოძებული სხეული, ალლაჰთან დამაახლოებელ თუ მის მიერ აკრძალულ გზაზე?**

ყოველმა ადამიანმა უნდა გასცეს სრული პასუხი ამ კითხვებზე.

**სასწორი (მიზანი):** სასწორზე აიწონება ადამიანის ალალ-





მართალი და ცოდვილი ქმედებები. არავის მიმართ გამოვლინდება უსამართლობა მისი ცოდვების აწონისას. უნდა აიწონოს ყველა ქმედება: ცუდი და კარგი. შემდეგ ყველა ალალ-მართალი ქმედება ათჯერ გაიზრდება, ხოლო ყოველი ცოდვა—ერთჯერ.

**ბეწვის ხიდი (სირათი):** ეს არის გზა (ხიდი), რომელზეც გაივლის ყოველი ადამიანი. ეს ხიდი აიგება ჯოჯოხეთის ზემოთ. მუსლიმები გაივლიან რა ამ ხიდს, მიაღწევენ სამოთხეს, ხოლო ურწმუნოები, ჩავარდებიან ჯოჯოხეთში. ამ ხიდის გადალახვის სირთულე შეესაბამება მიწიერ ცხოვრებაში უზენაესი ალლაჰისადმი სამსახურის ხარისხს.

**მოთხრობა**

**გაცოცხლებული ოთხი ფრინველი**

შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსელლამი) ყველას ეუბნებოდა: ,,ჩემი ღმერთი სულს აართმევს, შემდეგ კი აცოცხლებს“ და ეს სწამდა მთელი სულით. თუმცა, ერთხელ, ის ალლაჰს შეევედრა:

— ოჰ, ჩემო ღმერთო! მიჩვენე როგორ აცოცხლებ ადამიანებს?

ღმერთმა მას შეეკითხა:

— იბრაჰიმ! ნუთუ არ გჯერა, რომ მიცვალებულებს ვაცოცხლებ?

— რა თქმა უნდა მჯერა, ჩემო ღმერთო! თუ ამას ჩემი თვალით დავინახავ, ჩემი გული დამშვიდდება.

და უბრძანა უზენაესმა ალლაჰმა შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსელლამი):

„დაიჭირე ოთხი ფრინველი და ასწავლე მათ, რომ ისინი შენ დაძახილზე მოფრინდნენ. შემდეგ დაკალი ისინი! დაჭერი მათი ხორცი და აურიე ერთმანეთში. ხორცი დაყავი ოთხ ნაწილად და აიტანე ყოველი ნაწილი ოთხი მთის მწვერ-

ვალზე. დაუძახე მათ და დაინახავ, როგორ გამოეშურებიან შენკენ. როდესაც ამას დაინახავ განმტკიცდი შენს რწმენაში და იცოდე, რომ ალლაჰის ძლიერებას არ აქვს საზღვარი, ყველაფერი, რასაც ის ქმნის, შესრულებულია უდიდესი სიბრძნით.

შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსელლამი) გაუხარდა. დაიჭირა და გამოწვრთნა მტრედი, მამალი, ყვავი და ფარშევანგი. სადაც უნდა ყოფილიყვნენ ისინი, მის დაძახილზე უმალ მოფრინავდნენ.

და ერთ დღეს, ზუსტად ასრულებდა რა ალლაჰის ბრძანებას, მან ფრინველები დაკლა. დაჭრა მათი სხეული ნაწილებად, აურია ერთმანეთში, დაჰყო ოთხ ნაწილად და დააწყო ოთხი მთის მწვერვალზე. შემდეგ მიიმალა მყუდრო ადგილას და დაუწყო ფრინველებს ძახილი. ისინი მასთან მაშინვე მოფრინდნენ...

დაინახა რა ეს, შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსელლამი) პირქვე დაეცა თავისი ღმერთის წინაშე, ადიდა ის და მადლობა გადაუხადა. ამის შემდეგ იგი თავის რწმენაში უფრო განმტკიცდა.

## ბედისწერის რწმენა

**ბედისწერა (ყადერი)**: უზენაესმა ალლაჰმა წინასწარ განსაზღვრა ყველა იმ მოვლენის დრო, გარემოება და ადგილი, რომელიც მომავალში მოხდებოდა. ბედისწერა მოდის უზენაესი ალლაჰის თავისებურებიდან— ,,ილიმ"- ,,მან იცის ყველაფერი: რაც იყო და რაც იქნება".

**ბედი (ყაზა):** ყველაფერი, რაც ხდება, ხორციელდება უზენაესი ალლაჰის ნებით. ყველა მოვლენა ხდება მის მიერ მკაცრად განსაზღვრულ დროში, პირობებსა და ადგილზე. ყველაფერს წინასწარ განსაზღვრავს უზენაესი ალლაჰი და ყველაფერს ის ახორციელებს. ადამიანს, ალლაჰის მიერ ნაბოძები ნებისყოფის წყალობით, მხოლოდ არჩევანის გაკეთება შეუძლია.





## ადამიანური ქცევები და პასუხისმგებლობა მათზე

### 1 - ადამიანის ცხოვრებაში მისი ნება-სურვილის გარეშე მომხდარი მოვლენები.

ჩვენი გაჩენა, სიცოცხლე, სქესი, მშობლები, ამ ქვეყანაზე ცხოვრების ვადა. ამ მოვლენებში ჩვენი ნება-სურვილი არ მონაწილეობს და მათზე ჩვენ პასუხს არ ვაგებთ.

### 2 - ადამიანის ნება-სურვილით შესრულებული ქცევები

უზენაესმა ალლაჰმა მოგვცა არჩევანის უფლება. ეს უფლება, რომ არ გვქონდეს, ცოდვებისთვის ხალხის დასჯა და კეთილი საქმეებისთვის დაჯილდოება არ იქნებოდა. ჩვენი არჩევანით პასუხისმგებელნი ვართ ალლაჰის წინაშე. პასუხისმგებლობა გულისხმობს ამავდროულად პასუხს კითხვაზე: ,,რატომ გააკეთე შენ ეს?“

მაგალითად, ავტობუსის მძღოლს შეუძლია, მიაბრუნოს იგი მარჯვნივ ან მარცხნივ, ან კიდევ შეუძლია, ატაროს პირდაპირ. ხოლო, როდესაც მოუნდება, შეუძლია ისარგებლოს მუხრუჭით, გააჩეროს ავტობუსი. თუ ავარია მოხდება, მძღოლს არ შეეკითხებიან, თუ როგორ მუშაობს ავტობუსის ძრავა. მას მოუწევს პასუხის გაცემა კითხვაზე, თუ რატომ მიდიოდა სწრაფად, რატომ მოუხვია მარჯვნივ ან მარცხნივ, რატომ არ გაჩერდა დროულად და ა. შ.

# სიკეთისა და ბოროტების წინასწარ განზრახულობის რწმენა

**სიკეთე-**ეს არის ის, რასაც საბოლოო ჯამში ადამიანისათვის სარგებლობა მოაქვს.

**ბოროტება-**ესა არის ის, რასაც ადამიანისთვის ზიანი მოაქვს. უზენაესი ალლაჰი ერთადერთი გამჩენია, მან გააჩინა სიკეთე და ბოროტება. წმინდა ყურანში ნათქვამია: **,,ალლაჰი ყველაფრის გამჩენია"**. ჩვენს რელიგიაში ნაბრძანებია კეთილი ქმედებების შესრულება და აკრძალულია ბოროტების კეთება.

### ბოროტების გაჩენის აზრი

ა) იმას, რასაც ზოგჯერ საკუთარი თავისთვის ბოროტებად ვთვლით, შესაძლოა ასეთად მხოლოდ გვეჩვენებოდეს. ყველაფერში არსებობს უზენაესი ალლაჰის სიბრძნე და ის, რაც ჩვენთვის საზიანოდ ან უსარგებლოდ გვეჩვენება, შეიძლება სხვისთვის აუცილებელი და სასარგებლო იყოს.

ბ) ბოროტება გვიჩვენებს რამდენად ძვირფასია სიკეთე. მაგალითად, მანამ, სანამ ავად არ გახდება, ადამიანს თავისი ჯანმრთელობის სრულად შეფასება არ შეუძლია.

### ჩვენი დამოკიდებულება სიკეთისა და ბოროტებისადმი

ყველა სიკეთისთვის უზენაეს ალლაჰს უნდა ვუმადლოდეთ. თუ თავს ბოროტება დაგვატყდება, მოთმინება უნდა გამოვიჩინოთ და მისგან დაცვას შევეცადოთ.

**სარჩო — (რიზყი):** ყოველი ცოცხალი სულის არსებობის-





თვის ყოველივე აუცილებელი უზენაესი ალლაჰის მიერ წინასწარ განსაზღვრულია. ყოველი ადამიანის მოვალეობაა შეეცადოს და მოიპოვოს სარჩო. ამასთანავე ყოველ ადამიანს ნება ეძლევა აირჩიოს, თუ როგორი გზით მოიპოვოს ის: ნებადართულით (ჰალალი) თუ აკრძალულით (ჰარამი).

**ეჯელი:** ეს არის დრო, როდესაც წყდება ადამიანის ყოფნა ამ ქვეყანაზე. არავინ იცის თუ როდის გარდაიცვლება ადამიანი სიყმაწვილეში თუ სიბერეში, ჯანმრთელი თუ ავადმყოფი. -ეჯელი მოდის უზენაესი ალლაჰის წინასწარ განზრახვით. წმინდა ყურანის აიათი გვაფრთხილებს:

**,,...მაგრამ გადაუვადებს მათ დათქმულ ვადამდე. და როცა მათი დრო დადგება, ვერ შეძლებენ ისინი ამის გადაწევას ან დაჩქარებას ერთი საათითაც კი!"** *(სურა ნაჰლი, 61)*



# მოკლე სურეები და ვედრებები

**მიაქციეთ ყურადღება:** ტრანსკრიფციით კითხვა განსხვავდება არაბული ენისგან. აუცილებელია, სურის სწავლა არაბული ტექსტის მიხედვით.

## სუბჰანექე

سُبْحَانَكَ اللّٰهُمَّ وَبِحَمْدِكَ ۞ وَتَبَارَكَ اسْمُكَ ۞ وَتَعَالٰى
جَدُّكَ ۞ (وَجَلَّ ثَنَآؤُكَ) ۞ وَ لَآ اِلٰهَ غَيْرُكَ ۞

*სუბჰაანე ქელლააჰუმმე ვე ბიჰამდიქ. ვეთებაარა ქესმუქ. ვე თეღაალა ჯედდუქ. (ვე ჯელლესენააუქ*). ვე ლაა ილააჰე ღაირუქ.*

გამოყოფილი იკითხება მხოლოდ ჯანაზა (გასვენება) ლოცვის დროს.

**მნიშვნელობა:** ,,ოჰ, ღმერთო! მხოლოდ შენ გაქებ და გადიდებ. უდიდესი და უზენაესია სახელი შენი. მხოლოდ შენ ხარ თაყვანისცემის ღირსი”.

## ეთ-თეჰიიიათ

اَلتَّحِيَّاتُ لِلّٰهِ وَالصَّلَوَاتُ وَالطَّيِّبَاتُ ۞ اَلسَّلَامُ عَلَيْكَ
اَيُّهَا النَّبِىُّ وَرَحْمَةُ اللّٰهِ وَبَرَكَاتُهُ ۞ اَلسَّلَامُ عَلَيْنَا وَعَلٰى
عِبَادِ اللّٰهِ الصَّالِحِينَ ۞ اَشْهَدُ اَنْ لَآ اِلٰهَ اِلَّا اللّٰهُ
وَاَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَرَسُولُهُ.

*ეთ-თეჰიიაათუ ლილლააჰი ვეს-სალავათუ ვე ტტაიიბაათ ესელამუ ალეიქე ეიიუჰენნებიიუ ვე რაჰმეთულლააჰი ვე ბერაქაათუჰ, ესსელამუ ღალეინაა ვე ღელაა ღიბადილლააჰისსალიჰიინ. ეშჰედუ ელ ლაა ილააჰე ილლალლაჰ. ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღაბდუჰუუ ვე რასუულუჰ.*





**მნიშვნელობა:** ,,ყველა ჩემი თაყვანისცემა, შესრულებული ენით, სხეულითა და ქონებით, მხოლოდ უზენაესი ალლაჰისთვისაა. ოჰ, ალლაჰის შუამავალო ﷺ! მოგესალმებით შენ. დაე, მოგესალმოს და დაგლოცოს უზენაესმა ალლაჰმა. დაე, იყოს მშვიდობა და უზენაესი ალლაჰის წყალობა ჩვენდამი, მისი ალალ-მართალი მონებისადმი. ვაღიარებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა, ხოლო მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია".

### ალლაჰუმმე სალლი

اَللّٰهُمَّ صَلِّ عَلٰى مُحَمَّدٍ وَ عَلٰى اٰلِ مُحَمَّدٍ كَمَا صَلَّيْتَ
عَلٰى اِبْرَاهِيمَ وَ عَلٰى اٰلِ اِبْرَاهِيمَ اِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ.

*ალლააჰუმმე სალლი ღელაა მუჰამმედინ ვე ღელაა აალი მუჰამმედინ ქემაა სალლეითე ღალაა იბრააჰიმე ვე ღალაა აალი იბრააჰიიმე ინნექე ჰამიდუმ მეჯიიდ.*

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! აჩუქე იმდენი იმედი და წყალობა მუჰამმედსა  და მის ოჯახობას, რამდენსაც შენ ჩუქნიდი იბრაჰიმსა და მის ახლობლებს. ჭეშმარიტად, შენ ქებული (ალ-ჰამიდ) და მჩუქებელი (ალ-მაჯიდი— ხარ!"

### ალლაჰუმე ბარიქ

اَللّٰهُمَّ بَارِكْ عَلٰى مُحَمَّدٍ وَ عَلَى اٰلِ مُحَمَّدٍ كَمَا بَارَكْتَ
عَلٰى اِبْرَاهِيمَ وَ عَلٰى اٰلِ اِبْرَاهِيمَ اِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ.

*ალლააჰუმმე ბაარიქ ღალაა მუჰამმედინ ვე ღალაა აალი მუჰამმედინ ქემაა ბაარექთე ღალაა იბრააჰიიმე ვე ღალა აალი იბრააჰიიმე ინნექე ჰამიდუმ მეჯიიდ.*

**მნიშვნელობა:** ,,ოჰ, ღმერთო! აჩუქე იმდენი წყალობა მუჰამმედსა და მის ოჯახობას, რამდენსაც ჩუქნიდი იბრაჰიმსა და მის ანგელოზებს. ჭეშმარიტად შენ ქებული (ალ-ჰამიდ) და მპატიებელი (ალ-მაჯიდი) ხარ!"

## რაბბენა

رَبَّنَآ اٰتِنَا فِي الدُّنْيَا حَسَنَةً وَ فِي الْاٰخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ ۞

رَبَّنَا اغْفِرْ لِى وَ لِوَالِدَىَّ وَ لِلْمُؤْمِنِينَ يَوْمَ يَقُومُ الْحِسَابِ ۞

*რაბბენაა აათინა ფიდ-დუნიაა ჰასენეთენ ვე ფილ-აახირეთი ჰასენეთენ ვეყინაა ღაზააბენ-ნაარ.*

*რაბბენე-ღფირლიი ვე ლი ვაალიდეიიე ვე ლილ-მუ'მინიინე ივმე იყუუმულ-ჰისააბ.*

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! გვაჩუქე ამქვეყნიურ და მარადიულ ცხოვრებაში საუკეთესო და მშვენიერი, გადაგვარჩინე ჯოჯოხეთის ცეცხლისაგან. ოჰ, ღმერთო! მიიღე ჩვენი მონანიება და გვაპატიე მე, ჩემ მშობლებსა და ყველა მუსლიმს განკითხვის დღეს!"

## ყუნუთის ვედრებები

اَللّٰهُمَّ إِنَّا نَسْتَعِينُكَ وَ نَسْتَغْفِرُكَ وَ نَسْتَهْدِيكَ وَ نُؤْمِنُ بِكَ وَ نَتُوبُ

اِلَيْكَ وَ نَتَوَكَّلُ عَلَيْكَ وَ نُثْنِى عَلَيْكَ الْخَيْرَ كُلَّهُ نَشْكُرُكَ

وَ لاَ نَكْفُرُكَ وَ نَخْلَعُ وَ نَتْرُكُ مَنْ يَفْجُرُكَ.

*ალლააჰუმმე ინნაა ნესთეღიინუქე ვე ნესთეღფირუქე ვე ნესთეჰდიიქ. ვე ნუ'მინუ ბიქე ვე ნეთუუბუ ილეიიქ. ვე ნეთევექქელუ ღალეიქე ვე ნუსნიი ღალეიქელ-ხაირა ქულლეჰუუ ნეშქურუქე ვე ლაა ნექფურუქე ვე ნეხლეღუ ვე ნეთრუქუ მეიიეფჯურუქ.*

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! გთხოვთ პატიებასა და დახ-





მარებას! გვიჩვენე ჭეშმარიტი გზა. გვწამს მხოლოდ შენი. მხოლოდ შენ მოგმართავთ მონანიებით და მხოლოდ შენი დახმარების იმედი გვაქვს. გიძღვნით საუკეთესო ქებასა და გემადლიერებით შენს მიერ ბოძებულის გამო. არ ჩავვარდებით ურწმუნოებაში. უარვყოფთ შენდამი ურწმუნოებს და განვუდგებით მათ.

اَللّٰهُمَّ اِيَّاكَ نَعْبُدُ وَ لَكَ نُصَلِّى وَ نَسْجُدُ وَ اِلَيْكَ نَسعْىٰ وَ نَحْفِدُ نَرْجُو رَحْمَتَكَ وَ نَخْشٰى عَذَابَكَ اِنَّ عَذَابَكَ بِاْلكُفَّارِ مُلْحِقٌ.

*ალლააჰუმმე იააქე ნეღბუდუ, ვე ლექე ნუსალლიი, ვე ნესჯუდუ, ვე ილეიქე ნესღაა ვე ნეხფიდუ ნერჯუუ რაჰმეთექე, ვე ნეხშაა ღაზააბექე ინნე ღაზააბექე ბილქუფფაარი მულჰიყ.*

**მნიშვნელობა:** ოჰ, ღმერთო! მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და შენი ხათრისთვის ვასრულებთ ლოცვასა და სეჯდეს. ვეცდებით, მოგიახლოვდეთ. იმედი გვაქვს შენი წყალობისა და გვეშინია შენი სასჯელის. არ არის ეჭვი, რომ ურწმუნოებს შენი სასჯელი მისწვდებათ.

### აიეთელ ქურსი

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيم ۞ اللّهُ لاَ إِلَـهَ إِلاَّ هُوَ الْحَيُّ الْقَيُّومُ لاَ تَأْخُذُهُ سِنَةٌ وَلاَ نَوْمٌ لَّهُ مَا فِي السَّمَاوَاتِ وَمَا فِي الأَرْضِ مَن ذَا الَّذِي يَشْفَعُ عِنْدَهُ إِلاَّ بِإِذْنِهِ يَعْلَمُ مَا بَيْنَ أَيْدِيهِمْ وَمَا خَلْفَهُمْ وَلاَ يُحِيطُونَ بِشَيْءٍ مِّنْ عِلْمِهِ إِلاَّ بِمَا شَاء وَسِعَ كُرْسِيُّهُ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضَ وَلاَ يَؤُودُهُ حِفْظُهُمَا وَهُوَ الْعَلِيُّ الْعَظِيمُ

*ალლააჰუ ლაა ილააჰე ილლააჰუ ველ-ჰაიიულ-ყეიიუუმ.*

*ლაა თე'ხუზუჰუ სინეთუნ ვე ლაა ნევმ. ლეჰუუ მაა ფის-სემაავაათი ვე მაა ფილ-ერდ. მენ ზელ-ლეზიი იეშფელუ ღინდეჰუუ ილლაა ბი იზნიჰ. იელლემუ მაა ბეინე ეიდიჰიმ ვე მაა ხალფეჰუმ. ვე ლაა იუჰიიტუუნე ბიშეიიმ მინ ღილმიჰიი ილლაა ბიმაა შაა. ვესიღე ქურსიიუჰუს-სემაავაათი ველ-ერდ. ვე ლაა იეუდუჰუ ჰიფზუჰუმაა ვე ჰუელ-ღალიიულ-ღაზიიმ.*

**მნიშვნელობა:** არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰი-სა, უკვდავისა, მარადისა, თვლემა არ ეუფლება მას და არცა ძილი. მისია, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მის წი-ნაშე არავის შეუძლია იშუამდგომლოს, თუ არა ნება მისი. მან იცის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. ისინი კი მის ცოდნისგან მხოლოდ იმას გასწვდებიან, ინებებს რასაც. ტახტი მისი გარემოიცავს ცათა და ქვეყანას და დაცვა მათი არ უმძიმს მას. და იგი უზენაესია, დიდებულია.

## სურა „ფათიჰა“

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** ელჰამდუ-ლილლააჰი რაბბილ-ღაალემიინ. ერ-რეჰმაანირ-რაჰიიმ. მაალიქი იევმიდ-დიინ. იიაა ქე ნეღბუდუ ვე იიაა ქე ნესთეღიინ. იჰდინე სსირა-ატალ-მუსთეყიიმ. სირაატალ-ლეზიინე ენღემთე ღალეიჰიმ. ღაირილ მეღდუუბი ღალეიჰიმ ველედ-დაალლიიინ. "*აამიინ!*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ ﴿١﴾
اَلْحَمْدُ لِلّٰهِ رَبِّ الْعَالَمِينَ ﴿٢﴾
الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ ﴿٣﴾ مَالِكِ
يَوْمِ الدِّينِ ﴿٤﴾ إِيَّاكَ نَعْبُدُ وإِيَّاكَ
نَسْتَعِينُ ﴿٥﴾ اِهْدِنَــــا الصِّرَاطَ
الْمُسْتَقِيمَ ﴿٦﴾ صِرَاطَ الَّذِينَ
أَنْعَمْتَ عَلَيْهِمْ غَيْرِ الْمَغْضُوبِ
عَلَيْهِمْ وَلاَ الضَّالِّينَ ﴿٧﴾

**მნიშვნელობა:** 1. მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით 2. ქება-დიდება ალლაჰს, სამყა-როთა ღმერთს, 3. მოწყალესა და მწყალობელს, 4. განსჯის დღის ერთადერთ განმკარგველს! 5. მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწე-ვნას! 6. გვატარე სწორი გზით !





7. იმათი გზით, ვისაც სიკეთე უბოძე შენ, და არა იმათი გზით, ვისაც შენი რისხვა დაატყდა თავს და არც იმათის, რომელნიც მცდარ გზაზე დგანან !

### სურა ,,ნასი“

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ყულ ეღუუზუ ბირაბბინ-ნას. მელიქინ-ნაას. ილაჰინ-ნაას. მინ შერრილ ვესვაასილ-ხანნაას. ელლეზიი იუვესვისუ ფიი სუ-დუურინ-ნაას. მინელ-ჯინნეთი ვენ-ნაას.*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

قُلْ أَعُوذُ بِرَبِّ النَّاسِ ﴿١﴾ مَلِكِ النَّاسِ ﴿٢﴾ إِلَٰهِ النَّاسِ ﴿٣﴾ مِن شَرِّ الْوَسْوَاسِ الْخَنَّاسِ ﴿٤﴾ الَّذِي يُوَسْوِسُ فِي صُدُورِ النَّاسِ ﴿٥﴾ مِنَ الْجِنَّةِ وَ النَّاسِ ﴿٦﴾

**მნიშვნელობა:** 1. თქვი: მივეკედლები ადამიანთა ღმერთს, 2. ადამიანთა უფალს, 3. ადამიანთა ღვთაებას 4. მაცდურის (ეშმაკის) დაფარული სიავისგან, 5. რომელიც ადამიანთა გულებს უბიძგებს ცუდისაკენ! 6. (ის ეშმაკი) გინდ ჯინთაგან და თუგინდ ადამიანთაგან (იყოს)!.

### სურა „ფელეყი“

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ყულ ეღუუზუ ბირაბბილ-ფელეყ. მინ შერრი მაა ხალეყ. ვე მინ შერრი ღაასიყინ იზაა ვეყაბ. ვე მინ შერრინ-ნეფფაასაათი ფილღუყად. ვე მინ შერრი ჰაასიდინ იზაა ჰასედ.*

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

قُلْ أَعُوذُ بِرَبِّ الْفَلَقِ ﴿١﴾ مِن شَرِّ مَا خَلَقَ ﴿٢﴾ وَمِن شَرِّ غَاسِقٍ إِذَا وَقَبَ ﴿٣﴾ وَمِن شَرِّ النَّفَّاثَاتِ فِي الْعُقَدِ ﴿٤﴾ وَمِن شَرِّ حَاسِدٍ إِذَا حَسَدَ ﴿٥﴾

**მნიშვნელობა:** 1. თქვი: მივეკედლები აისის გამჩენს 2. ცოცხალი არსებების მიერ შექმნილი (ყოველგვარი) სიავისგან! 3. წყვდიადის სიავიდან, რომელიც ღამემ შექმნა! 4. კვანძებზე შემლოცველი ქალების სიავისგან და მოშურნის სიავისგან, როცა შურს!





სურა ,,იხლასი“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

قُلْ هُوَ اللَّهُ أَحَدٌ ﴿١﴾ اللَّهُ الصَّمَد ﴿٢﴾ لَمْ يَلِدْ وَلَمْ يُولَدْ ﴿٣﴾ وَلَمْ يَكُن لَّهُ كُفُواً أَحَدٌ ﴿٤﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ყულ ჰუველლააჰუ ეჰად. ალლააჰუს-სამედ. ლემ იელიდ ვე ლემ იუულედ. ვე ლემ იექულ-ლე-ჰუუ ქუფუუვენ ეჰად.*

**მნიშვნელობა:** 1. თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! 2. ალლაჰი „სამედია“ (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! 3. არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა) 4. და არც არავინ ყოფილა ბა-დალი მისი (და ვერც იქნება)!“.

**სურები, რომლებიც საჭიროა წავიკითხოთ ყველა გასაჭი-რის, უბედურებისა და განსაცდელისგან დასაცავად:**

კეთილშობილი აიშა გადმოგვცემს, რომ შუამავალი მუ-ჰამმედი ﷺ ყოველთვის, ძილის წინ და მაშინაც, როდესაც განსაცდელში იყო, სამჯერ კითხულობდა სურა ,,იხლასს, ფელეყსა და ნასს“, შემდეგ უბერავდა ხელისგულებს და მათ ჩამოისვამდა სახეზე, თავსა და მთლიან სხეულზე.

სურა ,,თებბეთი“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

تَبَّتْ يَدَا أَبِي لَهَب وَتَبَّ ﴿١﴾ مَا أَغْنَى عَنْهُ مَالُهُ وَمَا كَسَبَ ﴿٢﴾ سَيَصْلَى نَاراً ذَاتَ لَهَب ﴿٣﴾ وَامْرَأَتُهُ حَمَّالَةَ الْحَطَبِ ﴿٤﴾ فِي جِيدِهَا حَبْلٌ مِّن مَّسَدٍ ﴿٥﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *თებბეთ იედაა ებიი ლეჰები ვე თებბ. მაა ეღნაა ანჰუუ მაალუჰუუ ვე მაა ქესებ.*





*სეიესლაა ნაარან ზაათე ლეჰებ. ვემრაეთუჰუ ჰემმაალეთელ-ჰატაბ. ფიი ჯიიდიჰაა ჰაბლუმმიმ-მესედ.*

**მნიშვნელობა:** ,,1. დაე, გაუხმეს ებუ ლეჰებს ხელები; და გაუხმა კიდეც! 2. მას ვერც სიმდიდრემ და ვერც მონაპოვარმა უშველა 3. დაე, შენთებულ იქმნეს ალმოდებულ ცეცხლში! 4. და ცოლი მისი შეშის მზიდავიც. 5. კისერზე საბელჩამოკიდებული !

## სურა ,,ნასრი"

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ
إِذَا جَاءَ نَصْرُ اللَّهِ وَالْفَتْحُ ﴿١﴾
وَرَأَيْتَ النَّاسَ يَدْخُلُونَ فِي دِينِ
اللَّهِ أَفْوَاجاً ﴿٢﴾ فَسَبِّحْ بِحَمْدِ
رَبِّكَ وَاسْتَغْفِرْهُ إِنَّهُ كَانَ تَوَّاباً ﴿٣﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *იზაა ჯააე ნასრულლააჰი ველ-ფეთჰ. ვე რაეითე ნნაასე იედხულუუნე ფიი დიინი-ლლააჰი ეფვააჯაა. ფესებბიჰ ბიჰამდი რაბბიქე ვესთეღფირჰუ ინნეჰუუ ქაანე თევვააბაა.*

**მნიშვნელობა:** ,,1. როცა ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნა მოვლენილი, 2. და როცა დაინახავ, როგორ უწყვეტ ნაკადად შედის ხალხი ალლაჰის სარწმუნოებაში, 3. შეაქე და განადიდე ღმერთი შენი და შენდობა შესთხოვე! უეჭველად, ის ყოვლისმიმტევებელია!".

## სურა ,,ქაფირუნი"

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ
قُلْ يَا أَيُّهَا الْكَافِرُونَ ﴿١﴾ لَا
أَعْبُدُ مَا تَعْبُدُونَ ﴿٢﴾ وَلَا أَنتُمْ
عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ ﴿٣﴾ وَلَا أَنَا
عَابِدٌ مَّا عَبَدتُّمْ ﴿٤﴾ وَلَا أَنتُمْ
عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ ﴿٥﴾ لَكُمْ
دِينُكُمْ وَلِيَ دِينِ ﴿٦﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ყულ იაა ეიიუჰელ-ქააფირუუნ. ლაა ელბუდუ მაა თელბუდუუნ. ვე ლაა ენთუმ ღააბიდუუნე მაა ელბუდ. ვე ლაა ენე ღააბიდუმ-მმაა ღებედთუმ. ვე ლაა ენთუმ ღაბიდუუნე მაა ელბუდ. ლექუმ დიინუქუმ ველიედიინ.*

**მნიშვნელობა:** ,,1. (საყვარელო შუამავალო) უთხარი: ჰეი, ურწმუნოებო! 2. არ ვცემ თაყვანს იმას, რასაც თქვენ ეთაყვანებით!





3. და თქვენ არა ხართ ჩემი სათაყვანოს მოთაყვანე. 4. და არცა მე ვარ მოთაყვანე იმის, რასაც თქვენ ეთაყვანებით, 5. და არც თქვენ ეთაყვანებით იმას, ვისაც მე ვეთაყვანები! 6. თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!

სურა „ქევსერი“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

إِنَّا أَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ ﴿١﴾ فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ ﴿٢﴾ إِنَّ شَانِئَكَ هُوَ الأَبْتَرُ﴿٣﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ინნაა ელ'ტაინაა ქელ-ქევსერ. ფესალლი ლი რაბბიქე ვენ-ჰარ. ინნე შაანიექე ჰუველ-ებთერ*

**მნიშვნელობა:** „1. უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). 2. ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! 3. უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!

სურა „მაუნი“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

أَرَأَيْتَ الَّذِي يُكَذِّبُ بِالدِّينِ ﴿١﴾ فَذَلِكَ الَّذِي يَدُعُّ الْيَتِيمَ ﴿٢﴾ وَلا يَحُضُّ عَلَى طَعَامِ الْمِسْكِينِ ﴿٣﴾ فَوَيْلٌ لِّلْمُصَلِّينَ ﴿٤﴾ الَّذِينَ هُمْ عَن صَلاتِهِمْ سَاهُونَ﴿٥﴾ الَّذِينَ هُمْ يُرَاؤُونَ﴿٦﴾ وَيَمْنَعُونَ الْمَاعُونَ﴿٧﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ერა-ეითელლეზიი იუ-ქეზზიბუ ბიდ-დიინ. ფე-ზაალიქე-ლლეზიი იედუღღულ-იეთიიმ. ვე ლაა იეჰუდდუ ღალაა ტ'ალაამილ-მისქიინ. ფევეილულ-ლილ მუ-სალლიინ. ელლეზიინე ჰუმ ღენ სალაათიჰიმ სააჰუნ. ელლეზიინე ჰუმ იურაა-უუნე ვე იემნეღუნელ-მააღუუნ*

**მნიშვნელობა:** „1. დაინახე იგი, ვინც განკითხვის დღეს სიცრუედ რაცხავს? 2. აი ის, ვინც ობოლს ხელს ჰკრავს, 3. და არ მოუწოდებს, დააპუროს ღარიბნი. 4. ვაი, იმ მლოცველებს, 5. ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას! 6. ისინი, რომელნიც (ღვთისმსახურებას) სხვის დასანახად აღავლენენ! 7. და დახმარების ხელის გაწვდენაზე (ზექათსა და მსგავს მოწყალებებზე) უარს ამბობენ!“





## სურა ,,ყურეიში“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

لِإِيلَافِ قُرَيْشٍ ﴿١﴾ إِيلَافِهِمْ رِحْلَةَ الشِّتَاءِ وَالصَّيْفِ ﴿٢﴾ فَلْيَعْبُدُوا رَبَّ هَذَا الْبَيْتِ ﴿٣﴾ الَّذِي أَطْعَمَهُم مِّن جُوعٍ وَآمَنَهُم مِّنْ خَوْفٍ ﴿٤﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ლი იილააფი ყურაიიშ. იილააფიჰიმ რიჰლეთეშ-შითაა-ი ვეს-საიიფ. ფელიელბუდუუ რაბბე ჰაა ზელ ბეიით. ელლე ზიი ეტღამეჰუმ მინ ჯუუღინ ვე აამენეჰუმ მინ ხავფ.*

**მნიშვნელობა:** ,,1. ყურეიშთა გვარის შეთანხმება და კავშირი, 2. (ეს არის) ზამთარ-ზაფხულ მოგზაურობისას უსაფრთხოე-ბის უზრუნველყოფა. 3. დაე, ეთაყვანონ ამ სახლის (ქააბას) ღმერთს, 4.რომელმაც დააპურა, როცა შიოდათ და დაიცვა, როცა ეშინოდათ!“

## სურა ,,ფილი“

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

أَلَمْ تَرَ كَيْفَ فَعَلَ رَبُّكَ بِأَصْحَابِ الْفِيلِ ﴿١﴾ أَلَمْ يَجْعَلْ كَيْدَهُمْ فِي تَضْلِيلٍ ﴿٢﴾ وَأَرْسَلَ عَلَيْهِمْ طَيْرًا أَبَابِيلَ ﴿٣﴾ تَرْمِيهِم بِحِجَارَةٍ مِّن سِجِّيلٍ ﴿٤﴾ فَجَعَلَهُمْ كَعَصْفٍ مَّأْكُولٍ ﴿٥﴾

**ბისმილლააჰირ-რაჰმაანირ-რაჰიიმ.** *ელემ თერა ქეიფე ფელალე რაბბუქე ბი ესჰააბილ-ფიილ. ელემ იეჯღელ ქეიდეჰუმ ფიი თედლიილ. ვე ერსელე ღალეიჰიმ ტაირან ებააბილ. თერმიიჰიმ ბიჰიჯაარათინ მინ სიჯჯიილ. ფეჯღელეჰუმ ქეღესფინ მე’ქულ.*

**მნიშვნელობა:** ,,1. განა არ დაინახე, როგორ მოექცა გამჩენი შენი სპილოს პატრონებს? 2. განა არ ჰქმნა მათი განზრახვა ამაოდ? 3. და მიუსია მათ ჩიტების ურდოები, 4. რომელთაც დაუშინეს გამომწვარი თიხის ქვები 5. და დაამსგავსა (ჰქმნა) ისინი ბოგანოსგან (ყანის ჭიისაგან)) შეჭმული ყანის დაფლეთილ ფოთოლს!

# სარჩევი









# შეისწავლე მეტი, შენი რწმენის შესახებ!




























წიგნებისა და ჟურნალის ელექტრონული ვერსია (PDF) შეგიძლიათ უფასოდ გადმოწეროთ ბმულიდან: www.islamicpublishing.org

თუ გაქვთ შეკითხვები, მოგვწერეთ Sada Georgia - ს facebook გვერდზე - გიპასუხებთ.

ან გვეწვიოთ შემდეგ მისამართზე:

ქ. ბათუმი, ხახულის I შესახვევი №1 // ტელ: (00995) 593 73 58 93